დავით კაციტაძე

# საქართველო XIV—XV საუკუნეთა მიჯნაზე

(სპარსული და სპარსულენოვანი წყაროების მიხედვით)



Д. В. КАЦИТАДЗЕ

# ГРУЗИЯ НА РУБЕЖЕ XIV—XV ВЕКОВ

(по данным персидских и персоязычных источников)

ТБИЛИСИ 1975

9 (C 41)
9 (47 . 922) (001) + 90 (55)
ქ 363

ნაშრომში ასახულია საქართველოს სოციალურ-ეკონომიური და პოლიტიკური ისტორია XIV საუკუნის უკანასკნელ მეოთხედსა და XV საუკუნის დასაწყისში. ავტორმა ფართოდ გამოიყენა თემურ-ლენგისა და თემურიანთა პერიოდის სპარსული და სპარსულენოვანი საისტორიო თხზულებანი, რომლებიც შეუდარა არაბულ, სომხურ, ბერძნულ-ბიზანტიურსა და ქართულ წყაროებს.

წიგნი განკუთვნილია სტუდენტების, ასპირანტების, მეცნიერ-მუშაკებისა და საქართველოს ისტორიის საკითხებით დაინტერესებულ მკითხველთა ფართო წრისათვის.





К $\frac{10604}{М — 608 (0..) — 75}$

# შესავალი

XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედი ავბედითი ხანაა საქართველოს ისტორიაში. XIV საუკუნის 70-იან—80-იან წლებში მახლობელი აღმოსავლეთის პოლიტიკურ ასპარეზზე თემურ-ლენგი გამოჩნდა. მან მალე მოახერხა შუა აზიის თავის ხელქვეით გაერთიანება და დაიწყო დიდი დაპყრობითი ომები.

„გრიგალივით გადაუარა აზიის დიდმა დამპყრობელმა ირანს, ინდოეთს, ამიერკავკასიას, სამხრეთ რუსეთის ველებს, მცირე აზიას, სირიას. მომთაბარეთა ბატონობას ახლაც მხოლოდ ეგვიპტე გადაურჩა, ხოლო ჩინეთის განზრახული დაპყრობა თემურ-ლენგს განუხორციელებელი დარჩა...“[1]

თემურ-ლენგის ურდოები ველური სისასტიკით ანგრევდნენ და სპობდნენ ქალაქებს, სოფლებს, საერო და საკულტო ნაგებობებს, ბაღ-ვენახებს, ნათესებს, არხებს, გზებს. ყოველივე ამას თან ერთვოდა დაპყრობილი ქვეყნების მოსახლეობის ფიზიკური განადგურება.

ძალზე მძიმე იყო თემურ-ლენგის შემოსევების შედეგები ამიერკავკასიის კულტურული ქვეყნებისათვის, კერძოდ კი საქართველოსათვის. საქართველომ არცთუ ისე დიდი ხნის წინათ მოიშორა მონღოლთა ბატონობის მძიმე უღელი. მაგრამ მომთაბარეთა ახალმა შემოსევამ მას სულის მოთქმის საშუალება არ მისცა: ჩვიდმეტი წლის მანძილზე (1386—1403 წწ.) თემურ-ლენგი რვაჯერ შემოესია საქართველოს და ყოველი შემოსევა ძნელად აღსანაზღაურებელ დანაკლისს აყენებდა ქვეყანას.

კ. მარქსი შემდეგნაირად აფასებდა თემურ-ლენგის მოქმედებას საერთოდ: „Политика Тимура заключалась в том, чтобы тысячами истязать, вырезывать, истреблять женщин, детей, мужчин, юношей и таким образом всюду наводить ужас“[2].

კ. მარქსის ეს სიტყვები თამამად შეგვიძლია გავიმეოროთ თემურ-ლენგის საქართველოსადმი დამოკიდებულების მიმართაც.

---

[1] ვ. გაბაშვილი, თემურ-ლენგი: ნარკვევები მახლობელი აღმოსავლეთის ისტორიიდან, თბილისი, 1957, გვ. 216.

[2] Архив Маркса и Энгельса, т. VI, Москва, 1939, стр. 185.

თემურ-ლენგის შემოსევების შედეგად ქვეყნის განვითარება მნიშვნელოვნად შეფერხდა. ეს ბუნებრივიცაა, რადგან „როცა დამპყრობლად ნაკლებ კულტურული ხალხი გამოდის, ეკონომიური განვითარება ფერხდება, ხოლო საწარმოო ძალები ნადგურდება"[1].

საქართველოს ნორმალური განვითარების შეფერხებას ხელი შეუწყო იმ გარემოებამაც, რომ თემურ-ლენგის ლაშქრობების შედეგად წელში გატეხილი ქვეყანა შემდეგშიც განიცდიდა უცხოელ დამპყრობთა შემოსევებს („შავ" და „თეთრბატკნიან" მომთაბარე თურქმენთა შემოსევები და სხვ). ხაზგასმით უნდა აღინიშნოს, რომ მომთაბარეთა შემოსევები ზედ დაერთო გართულებულ შინაურ ვითარებას, ყველაფერმა ამან კი საქართველოს ერთიანი სახელმწიფო XV საუკუნის ბოლოს სამეფო-სამთავროებად დაშლამდე მიიყვანა (1490 წლის დარბაზის გადაწყვეტილება).

წინამდებარე ნაშრომის მიზანია XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედის და XV საუკუნის დასაწყისის საქართველოს სოციალურ-ეკონომიური და პოლიტიკური ისტორიის შეძლებისდაგვარად ასახვა. საამისოდ ჩვენ გამოვიყენეთ თემურისა და თემურიანთა პერიოდის სპარსული და სპარსულენოვანი საისტორიო თხზულებები; ხსენებული თხზულებების ცნობები შევუდარეთ არაბულ, სომხურ, ბერძნულ-ბიზანტიურ, ქართულ წყაროთა ცნობებს და ვცადეთ მკითხველისათვის დაგვეხატა შეძლებისდაგვარად ნათელი სურათი XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედის და XV საუკუნის დასაწყისის საქართველოს პოლიტიკური და სოციალურ-ეკონომიური ვითარებისა. აქვე ვცადეთ ჩვენება იმ მიზეზების, რამაც გამოიწვია თემურ-ლენგის ხშირი ლაშქრობები საერთოდ და კერძოდ, ამიერკავკასია-საქართველოში. რა თქმა უნდა, ჩვენ აქვე ყურადღება დავუთმეთ თემურ-ლენგის საქართველოში (ამიერკავკასიაში) შემოსევათა შედეგებს, ურომლისოდაც შეუძლებელია XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედისა და XV საუკუნის დასაწყისის საქართველოს სოციალურ-ეკონომიური და პოლიტიკური ვითარების წარმოდგენა[2].

სასიამოვნო მოვალეობად მიგვაჩნია მადლობა მოვახსენოთ პროფ. ვ. გაბაშვილს, რომლის რჩევა-დარიგებითაც ვსარგებლობდით წინამდებარე წიგნზე მუშაობის დროს.

---

[1] ფრ. ენგელსი, ანტი-დიურინგი, თბილისი, 1952, გვ. 216.

[2] წიგნის ბეჭდვის პერიოდში გამოქვეყნდა ისტ. მეცნ. კანდიდატის კ. ტაბატაძის ნაშრომები: „ახალი ქართლის ცხოვრების" ზოგი ცნობის წარმომავლობისა და სანდოობის შესახებ" და „საქართველოში თემურლენგის შემოსევათა ქრონოლოგიის გამო". ამ ნაშრომებში გამოთქმული მოსაზრებების წინამდებარე წიგნში სათანადოდ ასახვა ზემოხსენებული მიზეზით ვერ მოხერხდა.

# თ ა ვ ი I

## წყაროებისა და ლიტერატურის მიმოხილვა

### ა. წყაროები

XIV—XV საუკუნეთა საქართველოს ისტორიისათვის ქართულ ენაზე არსებული წყაროების დიდ ნაკლოვანებას განვიცდით.

ქართულ მატიანეთა კრებული „ქართლის ცხოვრება“ ჟამთა სიავისა და ავბედობის გამო XIV საუკუნის მეორე ათეულის ამბების მოთხრობამდე არის მოტანილი და მერე წყდება. მემატიანე (ანონიმი ისტორიკოსი ჟამთააღმწერელი), როდესაც გიორგი ბრწყინვალის მეფობაზე მოგვითხრობს, მოულოდნელად წყვეტს თავის თხრობას და აცხადებს: „და იწყო მთიებმან აღმოჭვრვებად, ხოლო მე ენა ვერ მიძრავს საკვირველისა და საშინელისა თქმად“[1]. აქედან მოყოლებული XVII საუკუნის ბოლოსა და XVIII საუკუნის დამდეგამდე საქართველოს ისტორიის გაბმული თხრობის შემცველი საისტორიო ნაწარმოებები არ დაწერილა (ანდა თუ დაიწერა, უკვე იმ დროისათვის, როდესაც ვახტანგ VI „სწავლულ კაცთა“ კომისია შეუდგა მუშაობას, შესაძლოდ იყო დაკარგული!), მხოლოდ ადგილობრივი, ლოკალური ხასიათის საისტორიო თხზულებები შექმნილა იმ ავბედით დროს („ძეგლი ერისთავთა“...).

რაც შეეხება XVII—XVIII საუკუნეების ქართულ ენაზე არსებულ ნარატიულ თხზულებებს (ფარსადან გორგიჯანიძის „ისტორია“, ვახტანგ VI „სწავლულ კაცთა“ კომისიის ნაშრომი, „ახალი ქართლის ცხოვრების“ ე. წ. II ტექსტი, ვახუშტის „საქართველოს ისტორია“), რომლებიც საკმაოდ ვრცლად მოგვითხრობენ XIV—XV სს. საქართველოს ისტორიის შესახებ, ისინი, როგორც ქვემოთ გავარკვევთ, ხშირად არასრულსა და არასწორ ცნობებს გვაწვდიან, ასე რომ, მხოლოდ მათზე დაყრდნობა მკვლევარს არ მისცემს მართებულად მსჯელობის საშუალებას.

---

1 ჟ ა მ თ ა ა ღ მ წ ე რ ე ლ ი, ქართლის ცხოვრება, II, ს. ყაუხჩიშვილის რედაქციით, თბილისი, 1959, გვ. 325.

სწორედ ამ გარემოების გამო განსაკუთრებით იზრდება თემურიანთა (და ნაწილობრივ სეფიანთა) პერიოდის სპარსულ ენაზე არსებული წყაროების ფასი აღებული ხანის საქართველოს ისტორიისათვის. სავსებით სამართლიანად აცხადებდა აკად. ივ. ჯავახიშვილი, რომ „მე-14—15 სს. ქართული საისტორიო ძეგლების მთლიანად დაღუპვამ საქართველოს ისტორიის ამ ხანის მკვლევარი ისეთ უცნაურ მდგომარეობაში ჩააგდო, რომ საქართველოს მაშინდელი ამბებისა და საერთო ვითარების გამოსარკვევად უცხო, თანაც სწორედ მტრისაგან დაწერილი, წყაროს გამოყენების გარდა, თითქმის არარავითარი სხვა საშუალება აღარ მოეპოვება“[1].

ამასთანავე, უნდა მოვიგონოთ, რომ XVII—XVIII საუკუნეთა ქართული ნარატიული თხზულებები ჩვენთვის საინტერესო ეპოქის აღწერისას ძირითადად სპარსულსა და სპარსულენოვან თხზულებებს იყენებდნენ. როგორც პროფ. ვ. გაბაშვილი წერს: „XVII—XVIII სს. ქართველი ისტორიკოსები XV—XVI სს. საქართველოს ისტორიის აღსადგენად უპირატესად უცხოურ წყაროებს (სპარსული, სომხური, ბიზანტიური...) იყენებდნენ. მხოლოდ ზოგიერთი მათგანი, და ისიც მეტად იშვიათად, სარგებლობდა XV—XVI სს. ქართული დოკუმენტური მასალებით („სწავლულ კაცთა“ კომისია, ვახუშტი ბაგრატიონი...), ამიტომ ჩვენ უპირატესობა მივანიჭეთ „ქართლის ცხოვრების“ გაგრძელებათა წყაროთა წყაროებს — სპარსულ და სომხურ საისტორიო თხზულებებს. რა თქმა უნდა, უკრიტიკოდ არც ეს წყაროებია გამოყენებული ჩვენს გამოკვლევაში“[2].

აქვე უნდა აღინიშნოს, რომ XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედისა და XV საუკუნის დასაწყისის საქართველოს ისტორიისათვის არც სომხურ, არაბულ და ბერძნულ ენებზე მოგვეპოვება წყაროები

---

[1] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, წ. III, XIII—XIV სს., თბილისი, 1941, გვ. 160, 161; ივ. ჯავახიშვილი შემდეგნაირ შეფასებას აძლევს XV—XVI სს. ქართულ საისტორიო მწერლობას: „XV—XVI საუკუნეების მწერლობა კი საქართველოს დაქვეითების უტყუარი სურათია: დახელოვნებული საისტორიო თხზულებების მაგიერ ყოვლად უშნო მატიანეები იყო, რომელთა მსგავსი ძველად სრულებით არ მოიპოვება. იქნებ ამგვარი მატიანეები ძველადაც ყოფილიყო, მაგრამ რაკი მაშინ ამასთანავე სხვაც, საუცხოოდ აღწერილი საისტორიო ნაწარმოებნიც საკმაოდ მოიძებნებოდა, ამიტომ მატიანეებს ყურადღებას არ აქცევდნენ და არც შენახულა. XV—XVI სს-ში კი, როგორც ჩანს, ეს გულუბრყვილო მატიანეები ერთადერთი ძეგლი-და იყო. ქართული საისტორიო მწერლობის ამაზე საშინელი დაცემა და ჩამოქვეითება წარმოუდგენელია“. ივ. ჯავახიშვილი, ძველი ქართული საისტორიო მწერლობა, თბილისი, 1945, გვ. 29.

[2] ვ. გაბაშვილი, ქართული ფეოდალური წყობილება XVI—XVII საუკუნეებში, თბილისი, 1958, გვ. 27.

უხვად, ასე რომ, სპარსულ ენაზე არსებული წყაროების ცნობები ამ პერიოდის საქართველოს ისტორიის შესახებ სიუხვის მხრივ შეუდარებელია.

ბუნებრივია, XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედისა და XV საუკუნის დასაწყისის საქართველოს ისტორიის წყაროების მიმოხილვას ვიწყებთ სწორედ ხსენებული წყაროებით.

თემურ-ლენგისა და თემურიანთა პერიოდის სპარსული და სპარსულენოვანი ისტორიოგრაფია ძალზე მდიდარია. ასე რომ, აკად. ვ. ბარტოლდის მოსწრებული თქმით, აღებულ ხანაზე მომუშავე მკვლევარი სიძნელეს განიცდის არა წყაროების ნაკლებობის, არამედ წყაროების სიუხვის გამო [1].

სწორედ ამ მდიდარმა ისტორიოგრაფიამ შემოგვინახა შესანიშნავი ცნობები საქართველოს პოლიტიკური და სოციალურ-ეკონომიური ისტორიის შესასწავლად. მართალია, ცნობები საქართველოს სოციალურ-ეკონომიური ისტორიის შესახებ უფრო მცირე რაოდენობითაა წარმოდგენილი, ვიდრე პოლიტიკური ისტორიისათვის, მაგრამ რაცაა — საინტერესო მასალის შემცველია.

XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედის საქართველოს ისტორიის შესახებ ცნობების შემცველ თხზულებათა შორის ქრონოლოგიურად ყველაზე ადრინდელი ძეგლია ნიზამ ად-დინ შამის „ზაფარნამე" (ظفر نامه) — „გამარჯვების წიგნი".

ნიზამ ად-დინ შამი წარმოშობით იყო შამიდან, ანუ შამბ-ი ყაზანიდან (თავრიზის გარეუბანი). 1392/93 წლამდე ცხოვრობდა ბაღდადში. თემურ-ლენგის მიერ ბაღდადის აღების შემდეგ იგი შევიდა თემურის სამსახურში[2].

1401/2 წწ. თემურ-ლენგმა დაავალა ნიზამ ად-დინ შამის, რათა მას სისტემაში მოეყვანა თემურის შესახებ არსებული ოფიციალური ჩანაწერები. ნიზამ ად-დინ შამიმ შეასრულა თავისი მბრძანებლის სურვილი და 1404 წელს დაამთავრა თავისი თხზულება, რომელსაც „ზაფარ-ნამე" უწოდა.

---

[1] В. В. Бартольд, Мир Али Шир и политическая жизнь, в сборнике: „Мир Али Шир", Ленинград, 1928, გვ. 100; В. В. Бартольд, Новый источник по истории Тимуридов: Записки Института востоковедения АН, V, стр. 6.

[2] Сборник материалов, относящихся к истории Золотой Орды. Извлечения из персидских сочинений, собранные В. Г. Тизенгаузеном и обработанные А. А. Ромаскевичем и С. Л. Волиным, II, Москва—Ленинград, 1941, стр. 104.

„ზაფარ-ნამე“ უმნიშვნელოვანესი პირველწყაროა თემურ-ლენგის ეპოქის შესასწავლად. ავტორი პირველწყაროების (მაგ., ღიას ად-დინ ალის „თემურის ინდოეთში ლაშქრობის დღიური“) და თვალით ნანახის მიხედვით აგვიწერს ამა თუ იმ მოვლენას.

ნიზამ ად-დინ შამი საქართველოში თემურ-ლენგის ერთ-ერთი ლაშქრობის მონაწილეა, რის შესახებაც თვით გვამცნობს თავის თხზულებაში[1]. ცხადია, მისი, როგორც პირველწყაროს მნიშვნელობა მეტად დიდია.

ნიზამ ად-დინ შამის „ზაფარ-ნამე“ დაედო საფუძვლად შემდეგდროინდელი ისტორიკოსების შერეფ ად-დინ ალი იეზდის, ფასიჰი ხაფის, ჰაფეზ-ე აბრუს, აბდ არ-რეზაყ სამარყანდის, მირხონდის, ხონდემირის და სხვათა თხზულებების გარკვეულ ნაწილებს (თემურ-ლენგის ცხოვრება-ლაშქრობების აღწერა)[2].

ნიზამ ად-დინ შამის „ზაფარ-ნამე“ დაწერილია მსუბუქი სტილით და შედარებით ადვილად იკითხება. როგორც ჩანს, სწორედ ამ დადებითი მხარის გამო, იგი ვერ აკმაყოფილებდა ეპოქის მოთხოვნილებას და ამიტომაც თემურ-ლენგის სიკვდილიდან ოცი წლის შემდეგ დაიწერა საისტორიო თხზულება ისეთივე სათაურით, როგორც ნიზამ ად-დინ შამის თხზულებას ჰქონდა („ზაფარ-ნამე“). ამ თხზულების ავტორი შერეფ ად-დინ ალი იეზდია.

შერეფ ად-დინ ალი იეზდი დაიბადა იეზდში (ცენტრ. ირანში). თავდაპირველად იგი სულთან შაჰრუხის (1405—1447) კარზე ცხოვ-

---

[1] „და ეს მონა იმ დიდებულ ლაშქრობაში თანახმად ბრძანებისა უდიდებული უზენაესის მხლებლად ვიყავი“. Histoire des conquêtes de Tamerlan intitulée Zafarnama par Nizamuddin Šamī, Praha. 1937, p. 281.

[2] ნიზამ ად-დინ შამის „ზაფარ-ნამეს“ შესახებ იხ.: В. В. Бартольд, Туркестан в эпоху монгольского нашествия, В. В. Бартольд. Сочинения, I, Москва, 1963, стр. 101; А. Крымский, История Персии, ея литературы и дервишской теософии, т. III, 1914—17, стр. 53; А. А. Ромаскевич, Персидские источники по истории туркмен и Туркмении, т. I, Москва — Ленинград, 1939, стр. 57, 58; Сборник материалов, относящихся к истории Золотой Орды, М. — Л., 1941, стр. 104, 105; А. Ю. Якубовский, Тимур: Вопросы истории, 8—9, 1946, стр. 42—46; Х. А. Р. Гибб, Мусульманская историография: Арабская литература, Москва, 1960, стр. 145.

Catalogue of the Persian Manuscripts in the British Museum by Charles Rieu, vol. I, London, 1879, p. 170, 172; H. Ethe, Neupersische Literatur, Grundriss der Iranischen Philologie, Strassburg, 1896—1904, S. 356; Edward G. Browne, A History of Persian Literature under Tartar dominion (A. D. 1265—1502), Cambridge, 1920, p. 183.

რობდა, ხოლო შემდეგ კი მისი მეორე ვაჟის მირზა ფათჰ იბრაჰიმ სულთნის (ფარსის მმართველად იყო 1415/16 წლიდან 1435 წლამდე) სასახლეში იყო მიღებული. თავისი სიცოცხლის უკანასკნელი წლები შერეფ ად-დინ ალი იეზდიმ გაატარა სოფ. ტაფტში (ქ. იეზდის მახლობლად), სადაც გარდაიცვალა 1454 წელს.

როგორც უკვე აღნიშნული გვქონდა, შერეფ ად-დინ ალი იეზდიმ თავის თხზულებას „ზაფარ-ნამე“ უწოდა. ამგვარი სათაური თვით თემურ-ლენგის მიერ ყოფილა გამოგონილი.

შერეფ ად-დინ ალი იეზდი აღნიშნავს, რომ ეს სამუშაო (საისტორიო ნაწარმოების წერა) ქ. შირაზში დაუწყია თემურ-ლენგის შვილიშვილს იბრაჰიმ სულთანს თავისი მდივნების დახმარებით. შემდეგ თვით შერეფ ად-დინს ლიტერატურულად დაუმუშავებია ეს ნაწარმოები. როგორც ჩანს, შერეფ ად-დინ ალი იეზდი ძალზე აზვიადებდა თავისი მფარველის როლს „ზაფარ-ნამეს“ შეთხზვის საქმეში, რაც აიხსნება უფლისწულისა და მასზე დამოკიდებული მწერალ-ისტორიკოსის ურთიერთობით. მაგრამ, ა. იაკუბოვსკის სიტყვებით რომ ვთქვათ, ვინც არ უნდა იყოს მეორე „ზაფარ-ნამეს“ ავტორი, მას საფუძვლად უდევს ნიზამ ად-დინ შამის იმავე სახელწოდების თხზულების ტექსტი, რისი შემოწმებაც ძალზე ადვილია ამ ორი „ზაფარ-ნამეს“ სათანადო ადგილების ურთიერთშედარებიდან.

მაგრამ შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარ-ნამეში“ უფრო მეტი ფაქტობრივი მასალაა მოტანილი, ვიდრე მისი წინამორბედის საისტორიო თხზულებაში.

შერეფ ად-დინის განკარგულებაში, როგორც ირკვევა, დამატებითი წყაროებიც ყოფილა: იგი უშუალოდ მიმართავდა იმ ლაშქრობათა აღწერილობებს, რომლებიც თავის დროზე გამოყენებული ჰქონდა ნიზამ ად-დინ შამის, მაგრამ შერეფ ად-დინ ალი იეზდი ამ დღიურებიდან (ლაშქრობათა აღწერილობები) უფრო მეტ ფაქტობრივ მასალას კრებდა, ვიდრე მისი წინამორბედი.

შერეფ ად-დინ ალი იეზდი სარგებლობდა ისეთი წყაროთიც, რომელიც ნიზამ ად-დინ შამის სავსებით არ გამოუყენებია. ესაა „თარიხ-ე ხანი“. ეს წყარო ლექსად იყო შედგენილი უიღურელი მდივნების მიერ უიღურულ ენაზე, უიღურული დამწერლობით. სამწუხაროდ ამ წყაროს, რომელიც ხშირად იხსენიება ალმოსავლურ საისტორიო მწერლობაში, ჩვენამდე არ მოუღწევია.

შერეფ ად-დინ ალი იეზდი ცნობებს კრებდა აგრეთვე თემურ-ლენგის ლაშქრობების მონაწილეთა შორისაც, რომელთა მონათხრობშიაც ბევრი ისეთი დეტალი შეინიშნებოდა, რაც ხემოხსენებულ ლაშქრობათა აღწერის წიგნებში არ იყო.

ყოველივე ზემოთქმულის გამო, შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარ-ნამე" გამოირჩევა ფაქტოლოგიური მასალის სიუხვით.

შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარ-ნამე" დაწერილია მაღალფარდოვანი და ღვლარჭნილი ენით, გადატვირთულია ფრაზეოლოგიით, არაბული თქმებით (ყურანიდან ამოკრებილი ციტატებით), პროზაულ თხრობაში შიგადაშიგ ჩართულია ლექსები. ამის გამო შერეფ ად-დინ ალი იეზდის თხზულება მძიმედ საკითხავია; სწორედ ამიტომ, როგორც ჩანს, იგი ეპოქის გემოვნებას აკმაყოფილებდა. იგი დიდი პოპულარობით სარგებლობდა ირანსა და შუა აზიაში (ამაზე მიგვითითებს, სხვათა შორის, შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარ-ნამეს" ხელნაწერთა სიმრავლე: ხელნაწერები დაცულია ბრიტანეთის მუზეუმში, ლენინგრადში, ტაშკენტში, თბილისში და სხვ.)[1].

ნიზამ ად-დინ შამი და შერეფ ად-დინ ალი იეზდი ძვირფას ცნობებს გვაწვდიან XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედისა და XV საუკუნის დასაწყისის საქართველოს ისტორიისათვის. მათ მიერ დაწერილებითაა მოთხრობილი თემურ-ლენგის საქართველოში შემოსევების შესახებ. ხსენებული წყაროები, მართალია, მცირე რაოდენობით, მაგრამ მაინც, შეიცავს სოციალურ-ეკონომიური ხასიათის ცნობებსაც. მაგრამ არ უნდა დაგვავიწყდეს, რომ ზემოხსენებული ავტორები თემურ-ლენგის ისტორიკოსები არიან და მათთვის, ბუნებრივია, დამახასიათებელია მეხოტბეობა და ტენდენციურობა. ამიტომაც, თავისთავად ცხადია, ამ წყაროებით სარგებლობისას მკვლევარი მათდამი კრიტიკულ დამოკიდებულებას უნდა იჩენდეს[2].

ნიზამ ად-დინ შამისა და შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარ-ნამეებს" თემურიანთა პერიოდის მდიდარ სპარსულსა და სპარსულენოვან ისტორიოგრაფიაში ცენტრალური ადგილი უკავიათ. მათ დიდი გავლენა მოუხდენიათ შემდგომი პერიოდის ისტორიკოსებზე (ჰაფიზ-ი აბრუ, აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, მირხონდი, ხონდემირი...).

---

[1] შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარ-ნამეს" შესახებ იხ. В. В. Бартольд, Туркестан..., стр. 102; А. Е. Крымский, История Персии..., стр. 53; А. А. Ромаскевич, Персидские источники..., стр. 58; А. Ю. Якубовский, Тимур..., стр. 42—48; Сборник материалов, относящихся к истории Золотой Орды, стр. 144; Х. Л. Р. Гибб, Мусульманская историография, стр. 145; C. Rieu, Catalogue..., vol. I, p. 173—177; H. Ethe, Neupersische Literatur... S. 359; E. G. Browne, A History of Persian Literature..., p. 362—365.

[2] შერეფ ად-დინ ალი იეზდის ცნობები საქართველოს შესახებ (სპარსული ტექსტი, ქართული თარგმანი, გამოკვლევა და კომენტარები) გამოსაცემად მოამზადეს დ. კაციტაძემ და კ. ტაბატაძემ.

1414 წელს შედგენილ იქნა „მსოფლიო ისტორიის“ ტიპის სასტორიო ნაშრომი, რომელსაც ვ. ბარტოლდმა „ისქანდერის ანონიმი“ უწოდა, რადგანაც იგი მიძღვნილი იყო თემურ-ლენგის შვილიშვილის უფლისწულ ისქანდერისადმი (იგი ფარსის გამგებელი იყო).

შემდეგ ვ. ბარტოლდმა გამოარკვია ამ სასტორიო თხზულების ავტორის ვინაობა: იგი აღმოჩნდა მუინ ად-დინ ნათანზი.

ვ. ბარტოლდის დაკვირვებით „ისქანდერის ანონიმის“ ავტორის სახელი მოხსენიებულია დოულეთშაჰ სამარყანდის ცნობილ ნაშრომში (შედგენილია 1487 წ.). დოულეთშაჰი ისქანდერის სახელმწიფოს სწავლულ პირთა შორის ასახელებს „მუინ ად-დინ ნათანზის, რომელიც თავისი სწავლულობის მხრივ, ცნობილი ადამიანი იყო თავისი დროისა. იგი აღწერდა ისქანდერის სახელოვან საქმეებს“.

„ისქანდერის ანონიმისა“ და მუინ ად-დინ ნათანზის მიერ აღწერილი (შედგენილი) თხზულების რიგი ადგილების თანდამთხვევის გამო, ვ. ბარტოლდი ასკვნიდა, რომ უეჭველია ისქანდერის ანონიმი არის მუინ ად-დინ ნათანზი[1].

მუინ ად-დინ ნათანზის თხზულება დაფუძნებულია ძირითადად ჩვენამდე არმოღწეულ თურქულენოვან წყაროზე (თუ წყაროებზე)[2], ე. ი. მისი წარმომავლობა დაკავშირებული არაა ნიზამ ად-დინ შამის „ზაფარ-ნამესთან“.

ამდენად ინტერესი ხსენებული თხზულებისადმი განსაკუთრებით დიდია: მისი ცნობების საშუალებით შესაძლებელი ხდება ნიზამ ად-დინ შამის, შერეფ ად-დინ ალი იეზდის და სხვათა ცნობების შემოწმება.

„ისქანდერის ანონიმში“ დაცულია ძვირფასი ცნობები ჩვენთვის საინტერესო პერიოდის საქართველოს შესახებ, ასე რომ, სხვა სპარსულ და სპარსულენოვან ისტორიკოსთა ნაშრომებთან ერთად ეს თხზულებაც მნიშვნელოვანი წყაროა XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედისა და XV საუკუნის დასაწყისის საქართველოს ისტორიისათვის[3].

---

[1] В. В. Бартольд, Определение „Анонима Искандера“: Доклады Академии наук СССР, 1927, стр. 116; В. В. Бартольд, Еще об Анониме Искандера: Известия Академии наук СССР, 1929, отд. гуманитарных наук.

[2] Сборник материалов, относящихся к истории Золотой Орды, стр. 105.

[3] დ. კაციტაძე, „ისქანდერის ანონიმის“ ცნობები საქართველოს შესახებ, თსუ შრომები, 116, თბილისი, გვ. 379—382; „ისქანდერის ანონიმის“ ცნობები საქართველოს შესახებ ძირითადად ემთხვევა თემურ-ლენგის ოფიციალურ ისტორიკოსთა მონათხრობს. ამასთანავე იგი გვაწვდის ისეთ საყურადღებო ცნობებს,

თემურიანთა პერიოდის სპარსულენოვანი ისტორიოგრაფიის ერთ-ერთი თვალსაჩინო წარმომადგენელია შიხაბ ად-დინ აბდალაჰ იბნ ლუტფულაჰ ალ-ხაფი, რომელიც ჰაფეზ-ე აბრუს ლიტერატურული სახელითაა ცნობილი. იგი ახალგაზრდობაში თემურ-ლენგის, ხოლო შემდეგ მისი ვაჟიშვილის სულთან შაჰრუხის სამსახურში იმყოფებოდა, რომლის კარზეც, ჰერათში, წერდა თავის ნაშრომებს. ჰაფეზ-ე აბრუ გარდაიცვალა ზენჯანში 1431 წელს.

ჰიჯრის 820 წელს (=1417 წ.) ჰაფეზ-ე აბრუ შეუდგა ვრცელი საისტორიო ნაშრომის შედგენას („მაჯმა"). ამ კრებულში მის მიერ შეტანილ იქნა ტაბარის თხზულების სპარსული თარგმანი, რაშიდ ად-დინის თხზულება და ნიზამ ად-დინ შამის „ზაფარ-ნამე". ხსენებული თხზულებების ერთიმეორესთან ორგანულად დაკავშირების მიზნით თვით მის მიერ დაწერილ იქნა რაშიდ ად-დინის თხზულების გაგრძელება 1393 წლამდე, ნიზამ ად-დინ შამის „ზაფარ-ნამეს" გაგრძელება თემურ-ლენგის სიკვდილამდე და შაჰრუხის ისტორია 1416/17 წლამდე.

1423 წელს ჰაფეზ-ე აბრუ შეუდგა მეორე საისტორიო კომპილაციური ნაშრომის შედგენას („მაჯმა ათ-თავარიხ"). ამისათვის მან გამოიყენა ზემოხსენებული საისტორიო თხზულებები, აგრეთვე ჩაურთო რომელიღაც ჩვენამდე არმოღწეული ქრონიკის ცნობები (ამ უკანასკნელით უნდა ესარგებლა „ისქანდერის ანონიმის" ავტორს).

ჰაფეზ-ე აბრუს თხზულების უკანასკნელი მეოთხე ნაწილი მოიცავს თემურ-ლენგისა და შაჰრუხის მბრძანებლობის წლებს და განსაკუთრებით საინტერესოა. თხრობა ავტორის სიკვდილმა შეწყვიტა 1427 წლის ამბებზე.

ჰაფეზ-ე აბრუს თხზულების სრული ხელნაწერები უცხოეთის წიგნთსაცავებშია დაცული[1] და სამწუხაროდ ამჟამად ჩვენთვის ხელმიუწვდომელია. მაგრამ ამ ხარვეზის შევსება ნაწილობრივ მაინც ხერხდება: 1956 წელს ფელიქს თაუერმა გამოსცა ნიზამ ად-დინ შამის „ზაფარ-ნამეს" მეორე ტომი, სადაც შეტანილია ჰაფეზ-ე აბრუს „ზუბდათ ათ-თავარიხ"-ის (იგივე „მაჯმა ათ-თავარიხ") ის ნაწყვეტები,

---

რომელთა მსგავსსაც ვერ ვხვდებით თემურ-ლენგის ოფიციალურ ისტორიკოსთა თხზულებებში (მაგ., საქართველოს აღწერა, ივანე ათაბაგისა და კონსტანტინე უფლისწულის ყოფნა თემურ-ლენგის ბანაკში ბირთვისის ციხის აღების წინ...).

[1] სრული ხელნაწერები დაცულია სტამბულში, ნაკლული—ოქსფორდში. იხ. Сборник материалов, относящихся к истории Золотой Орды, стр. 104. Histoire des conquêtes de Tamerlan intitulée Zafarnâma par Nizâmuddin Šâmî avec des additions empruntées au Zubdatu-t-tawârîh-i Baysunguri de Hafiz-i Abru. Edition critique par Felix Tauer; tome II. Introduction, commentaire, index. Praha, 1956, p. XVII.

1*

რომლებიც ხსენებული „ზაფარ-ნამეს“ შესატყვისი ადგილების განსხვავებულ წაკითხვას იძლევა ან საერთოდ არაა მასში.

ჰაფიზ-ე აბრუს დაცული აქვს ძალზე საინტერესო ცნობები ჩვენთვის საინტერესო ეპოქის საქართველოს ისტორიის შესახებ და ამდენად იგი პირველხარისხოვანი წყაროა.

მკვლევართა აზრით, ჰაფიზ-ე აბრუს თხზულება ძირითადი წყაროა მომდევნო თაობის სპარსულენოვანი ისტორიკოსის აბდ არ-რეზაყ სამარყანდისათვის (1426 წლის ამბების თხრობამდე)[1], ამავე დროს აბდ არ-რეზაყ სამარყანდი ჰაფიზ-ე აბრუს გამგრძელებელია.

ქემალ ად-დინ აბდ არ-რეზაყ იბნ ისჰაყი დაიბადა ჰერათში 1413 წ. და გარდაიცვალა იქვე 1482 წ. ნისბა სამარყანდი მან იმის გამო მიიღო, რომ მთელი თავისი სიცოცხლის დიდი ნაწილი გაატარა სამარყანდში, მამამისის სამშობლო ქალაქში. იგი თემურიანთა სულთნების მაჰრუხის და აბუ-საიდის კარზე იმყოფებოდა და მათ დავალებებს ასრულებდა. აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, ისევე როგორც თემურიანთა ეპოქის ზოგიერთი სხვა ისტორიკოსიც, სარგებლობდა მეცენატი ვეზირის მირ ალიშერ ნავოის მფარველობით. აბდ არ-რეზაყ სამარყანდი ავტორია ორტომიანი, საკმაოდ მოზრდილი საისტორიო ნაშრომისა مطلع السعدين و مجمع البحرين („ორი ბედნიერი მნათობის აღმობრწყინებისა და ორი ზღვის შერწყმის ადგილი“), რომლის შედგენაც სავარაუდებელია 1467/8—1470/71 წლებს შორის[2].

თხზულება მოიცავს 170-წლიან პერიოდს და მოგვითხრობს მონღოლების, თემურ-ლენგისა და თემურიანთა ისტორიას. თხზულება ორი ნაწილისაგან შედგება: პირველი ტომი (1304—1404 წწ.) და მეო-

---

[1] ჰაფიზ-ე აბრუს შესახებ იხ.: В. В. Бартольд, Туркестан..., 104; В. В. Бартольд, Хафизи Абру и его сочинения, Сб. „Ал-Музаффарийэ“ в честь В. Р. Розена, СПб., 1897; А. Е. Крымский, История Персии..., стр. 60; В. В. Бартольд, რეცენზია ბლოშეს ნაშრომზე „Introduction a l'histoire des Mongoles“ (1910). Мир Ислама, I, № 1, 1912, стр. 63, 66, 67, 69; В. В. Бартольд, წინასიტყვაობა წიგნისა Дневник похода Тимура в Индию Гиас ад-дина Али, изд. А. А. Зимина, под ред. В. В. Бартольда, Петроград, 1915; А. А. Ромаскевич, Персидские источники..., стр. 55; Сборник материалов, относящихся к истории Золотой Орды, стр. 104; E. G. Browne, A History of Persian Literature..., p. 421—426; Histoire des conquêtes de Tamerlan, II, p. XV.

[2] Сборник материалов, относящихся к истории Золотой Орды, стр. 190; ზოგიერთი მკვლევრის აზრით, თხზულების შედგენა დაიწყო 1467/68 წელს და დასრულდა 1470/71-სა და 1475/76 წლებს შორის. იხ. Сборник материалов, относящихся к истории Золотой Орды, стр. 190.

რე ტომის ნაწილი (1404—1426 წწ.) დაფუძნებულია ჰაფიზ-ე აბრუს თხზულებაზე, ხოლო ამ უკანასკნელის მეშვეობით ძირითადად ნიზამ ად-დინ შამის „ზაფარ-ნამეზეც“. როგორც ირკვევა აბდ არ-რეზაყ სამარყანდის წყაროდ გამოუყენებია აგრეთვე შერეფ ად-დინ ალი იეზდის საისტორიო თხზულებაც[1], ასე რომ, ამ ნაწილში ჩვენი ავტორი კომპილატორის როლში გამოდის.

სპეციალისტთა მხრიდან უფრო მაღალ შეფასებას იმსახურებს მეორე ტომის უკანასკნელი ნაწილი, რომელიც ავტორის ორიგინალური ნაშრომია.

აბდ არ-რეზაყ სამარყანდის თხზულება დიდი პოპულარობით სარგებლობდა აღმოსავლეთში. ვ. ბარტოლდის განცხადებით „მას საკვსებით განუდევნია თავისი წინამორბედის ჰაფიზ-ე აბრუს ნაშრომი“[2].

აბდ არ-რეზაყ სამარყანდი დაწვრილებით მოგვითხრობს თემურლენგის საქართველოში შემოსევების შესახებ. აქ მისი თხრობა შერეფ ად-დინ ალი იეზდისა და ჰაფიზ-ე აბრუს მონათხრობს ემყარება, მაგრამ აბდ არ-რეზაყ სამარყანდის თხზულებაში, მართალია ძუნწად, ისეთ ცნობებს ვხვდებით საქართველოს სოციალური ისტორიისათვის, რომლის მსგავსი სხვა წყაროებში (არც წინამორბედი და არც მომდევნო თაობის ისტორიკოსთა თხზულებებში) არ არის, ეს გარემოება კი ზრდის კომპილაციური ნაწილის მნიშვნელობასაც[3].

„ჰერათის ლიტერატურულ სკოლასვე“ ეკუთვნის XV საუკუნის მნიშვნელოვანი ისტორიკოსი ფასიჰი ხაფი.

აჰმედ ბენ მუჰამედ ფასიჰი ალ-ხავაფი დაიბადა ჰიჯრის 777 წელს (=1375/6 წ.)[4]. ჰიჯრის 818 წელს (=1415/6 წ.) იგი თან ახლავს სულთან შაჰრუხს შირაზში აჯანყების ჩაქრობისას. 1442 წ. ფასიჰი ხაფიმ შაჰრუხს მიართვა თავისი ნაშრომი, რომლის სათაურიცაა مجمل فصيحى „ფასიჰის კონსპექტი“. ნაშრომი თავისი შედგენილობის ფორმის მხრივ ძალზე ახლოა ქრონიკასთან, მოვლენები დალაგებულია ქრონოლო-

---

1 Сборник материалов, относящихся к истории Золотой Орды, стр. 105.

2 В. В. Бартольд, Туркестан..., стр. 103.

3 აბდ არ-რეზაყ სამარყანდის შესახებ იხ.: В. В. Бартольд, Туркестан..., стр. 105; А. Е. Крымский, История Персии... стр 60; А. А. Ромаскевич, Персидские источники..., стр. 59; Сборник материалов, относящихся к истории Золотой Орды, стр. 105, 190; А. Ю. Якубовский, Тимур..., стр. 45; Х. А. Р. Гибб. Мусульманская историография..., стр. 146; C. Rieu, Catalogue... vol I, p. 181, 182; H. Ethe, Neupersische Literatur... S. 361; E. G. Browne, A History of Persian Literature, p. 428—430.

4 E. G. Browne, A History of Persian Literature, p. 427.

გიის მიხედვით, თხრობა მოკლეა და სხარტი. ხსენებული საისტორიო თხზულების სტილი მსუბუქია და გამჭვირვალე. ფასიჰი ხაფის ნაშრომი საყურადღებოა მოვლენათა ქრონოლოგიის სიზუსტის გამო. სწორედ ეს მხარე ხდის მას ძვირფას წყაროდ XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედისა და XV საუკუნის დასაწყისის საქართველოს ისტორიის მთელი რიგი მოვლენების თარიღების დაზუსტებისათვის[1].

ჰერათის ლიტერატურული სკოლის წარმომადგენელია მუჰამედ იბნ ჰავენდშაჰი, რომელიც მირხონდის სახელწოდებითაა ცნობილი (1433—1498). იგი ეკუთვნოდა მირ ალიშერ ნავოის მიერ დაარსებულ ლიტერატურულ-სამეცნიერო წრეს. მირხონდი ავტორია უზარმაზარი (შვიდტომიანი) „მსოფლიო ისტორიის“ ტიპის თხზულებისა روضة الصفا „სიწმინდის ბაღი“.

მირხონდის თხზულების უდიდესი ნაწილი კომპილაციურია. იგი შექმნილია სპარსულ და არაბულ ენებზე შედგენილი საისტორიო თხზულებების საფუძველზე. მხოლოდ VI ტომის ნაწილი და VII ტომი არის ორიგინალური.

მირხონდის თხრობა ზედმეტად ხატოვანია და დამძიმებული[2]. სწორედ ამ გარემოებამ მოუპოვა მას აღმოსავლეთში დაუმსახურებელი პოპულარობა. დღესდღეობით, როდესაც შესწავლილია მირხონდის ნაშრომის პირველწყაროები, მისი თხზულების პოპულარობამ შედარებით იკლო.

მირხონდის თხზულება ცნობების სიზუსტისა და მასალის სანდოობის თვალსაზრისით გაცილებით დაბლა დგას ჰაფიზ-ე აბრუს და აბდ არ-რეზაყ სამარყანდის თხზულებებზე[3].

მირხონდის თხზულების ცნობები საქართველოს შესახებ ძირითად ხაზებში იმეორებს ნიზამ ად-დინ შამის, შერეფ ად-დინ ალი იეზდის, ჰაფიზ-ე აბრუს და აბდ არ-რეზაყ სამარყანდის მონათხრობს, მაგრამ მას ზოგიერთი რამ, თავის წინამორბედთაგან განსხვავებით, შეტანი-

---

[1] ფასიჰი ხაფის შესახებ იხ.: В. В. Бартольд, Туркестан..., стр. 104. E. G. Browne, A History of Persian Literature..., p. 426. 428.

[2] ფრ. ენგელსი კ. მარქსისადმი 1853 წლის 6 ივნისს მიწერილ წერილში აღნიშნავდა, რომ მირხონდი, ისევე როგორც სხვა ავტორ-პროზაიკოსები, წერს „ძალზე ხატოვანი, მაგრამ სავსებით უშინაარსო ენით“. К. Маркс и Ф. Энгельс, Сочинения, т. 28, Москва, стр. 223.

[3] მირხონდის შესახებ იხ.: В. В. Бартольд, Туркестан ..., стр. 106, 107; А. Е. Крымский, История Персии...; А. Ромаскевич, Персидские источники..., стр. 60; C. Rieu, Catalogue..., p. 87—90; E. G. Browne, A History of Persian Literature..., p. 431—433 და სხვ.

ლი აქვს თავის ნაშრომში. ასე რომ, მირხონდის თხზულების ცნობები ჩვენთვის საინტერესო ეპოქის საქართველოს ისტორიისათვის გასათვალისწინებელია.

სავსებით სამართლიანად წერს პროფ. ი. პ. პეტრუშევსკი, რომ „თუმცა მირხონდის დიდი ნაშრომი „როუზათ ას-საფა“ („სიწმინდის ბაღი“), როგორც ცნობილია, კომპილაციურია, მაგრამ რამდენადაც მის პირველწყაროებს შორის არის ისეთებიც, რომლებიც დღესდღეობით დაკარგულია, მასთან ჩვენ ვპოულობთ ზოგიერთ ისეთ დეტალს, როგორიც სხვა წყაროებში არაა“[1].

მირხონდის თანამშრომელი და გამგრძელებელი იყო მისი შვილიშვილი (დედის მხრივ) ღიას ად-დინ ჰუსეინი, რომელიც ხონდემირის სახელწოდებითაა ცნობილი (1475—1536).

ხონდემირი, ისევე როგორც მისი წინამორბედი ისტორიკოსები, ეკუთვნოდა ალიშერ ნავოის ლიტერატურულ წრეს. მომთაბარე უზბეკების მიერ თემურიანთა სახელმწიფოს განადგურების შემდეგ (1507 წ.) ხონდემირი ერთხანს იმყოფებოდა სეფიანთა დინასტიის დამაარსებლის შაჰ ისმაილ I-ის კარზე, ხოლო სიცოცხლის უკანასკნელი წლები მან გაატარა ინდოეთში „დიდ მოღოლთა“ იმპერიის დამაარსებლის თემურიდ ბაბურის კარზე, სადაც გარდაიცვალა.

ხონდემირმა, როგორც ზემოთ გვქონდა აღნიშნული, დაასრულა თავისი პაპის ნაშრომის („როუზათ ას-საფა“) მეშვიდე ტომი; ამავე დროს მან შეადგინა ვრცელი, სამტომიანი „მსოფლიო ისტორიის“ ტიპის თხზულება სათაურით حبيب السّير „ჰაბიბ ას-სიიარ“ — „ცხოვრებათა ღმწერლობის მეგობარი“.

ხონდემირის თხზულება მნიშვნელოვანი წყაროა XV საუკუნის დასასრულის და XVI საუკუნის საქართველოს (და, რა თქმა უნდა, ირანის) ისტორიისათვის. XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედისა და XV საუკუნის დასაწყისის ამბები კი (თემურ-ლენგის საქართველოში ლაშქრობები, ქართველების ბრძოლა „შავბატკნიან“ თურქმენებთან), ხონდემირს წინამორბედ ავტორთა თხზულებების ცნობების მიხედვით აქვს აღწერილი და ამდენად თხზულების ეს ნაწილი, რა თქმა უნდა, პირველწყაროს მნიშვნელობას ვერ დაიჩემებს[2].

---

[1] И. П. Петрушевский. Земледелие и аграрные отношения в Иране XIII—XIV веков. Ленинград. 1960, стр. 18.

[2] ხონდემირის შესახებ იხ.: C. Rieu. Catalogue.... vol. I. p. 98 102; E. G. Browne. A History of Persian Literature.... p. 434; A. A. Ромаскевич. Иранские источники по истории туркмен XVI—XIX вв.; Материалы по истории туркмен и Туркмении. т. II, Москва-Ленинград, 1938.

XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედის საქართველოს შესახებ ცნობები დაცულია ანონიმურ Tarikh-i Timuri-ში. ეს კომპილაციური თხზულება 1475 წელსაა დამთავრებული.

ხსენებული წყარო ძირითადად ნიზამ ად-დინ შამისა და შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარ-ნამეებს" ეყრდნობა[1].

თემურ-ლენგის სიკვდილის შემდგომი პირველი წლების ამბებს მოგვითხრობს ხოჯა თაჯ ას-სალმანის თხზულება, რომელიც, ვ. ბარტოლდის აზრით, შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარ-ნამეს" ერთ-ერთი წყარო ყოფილა.

ამ თხზულებაში დაცულია მოკლე ცნობა თემურ-ლენგის მიერ დაპყრობილი ქვეყნების თავის შვილებს შორის განაწილების შესახებ, საიდანაც ჩანს, რომ თემურს საქართველო მირანშაჰის და მისი მემკვიდრე ხალილ-სულთნისათვის მიუცია[2].

XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედის და XV საუკუნის დასაწყისის საქართველოს ისტორიის შესახებ ცნობებს ვხვდებით გვიანი ხანის (XVI საუკუნის) ისტორიკოსთა ნაშრომებშიც.

მართალია, ეს ცნობები სისრულითა და სიზუსტით ვერ შეედრება თემურისა და თემურიანთა კარის ისტორიკოსების (ნიზამ ად-დინ შამი, შერეფ ად-დინ ალი იეზდი, ჰაფეზ-ე აბრუ, ფასიჰი ხაფი, აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, მირხონდი...) თხზულებების ცნობებს, მაგრამ საკითხის შეძლებისდაგვარად სისრულით შესწავლისათვის აუცილებლად მიგვაჩნია მათი გამოყენებაც.

XVI საუკუნის სპარსულენოვანი ისტორიოგრაფიის მნიშვნელოვანი წარმომადგენელი ჰასან რუმლუ (1531/2—1578) ავტორია თორმეტტომიანი საისტორიო თხზულებისა احسن التواریخ („უმშვენიერეს ისტორიათაგანი"). ამ უზარმაზარი თხზულებიდან შემორჩე-

---

стр. 8; И. П. Петрушевский, Очерки по истории феодальных отношений в Азербайджане и Армении в XVI—начале XIX вв., Ленинград, 1949, стр. 21—28.

[1] „თარიხ-ე თიმური" ხელნაწერი ედინბურგშია, ხოლო მიკროფირი დაცულია თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის აღმოსავლეთის ისტორიის კაბინეტში. ჩვენ ამ უკანასკნელით ვსარგებლობდით. ხსენებული ანონიმური თხზულების შესახებ იხ.: Persian Literature. Bio-bibliographical survey by C. A. Storey, sec. II, fas. 2, London, 1936, p. 287.

[2] В. В. Бартольд. О погребении Тимура, Сочинения, II, часть 2, Москва, 1964, стр. 448. აქვე უნდა აღინიშნოს, რომ ვ. ბარტოლდმა თხზულების ავტორის ვინაობა არ იცოდა. ავტორის ვინაობა დაადგინა ვ. ჰინცმა. იხ. В. Бартольд, О погребении Тимура, стр. 443 (გამომცემლის შენიშვნა).

ნილია მხოლოდ XI და XII ტომები[1]. XIV საუკუნის საქართველოს შესახებ ცნობები სავარაუდებელია, რომ X ტომში იქნებოდა. XI ტომში მოთხრობილია საქართველოს მეფე კონსტანტინეს ბრძოლის ამბავი შავბატკნიან თურქმენთა მბრძანებელ ყარა-იუსუფთან[2].

საქართველოში თემურ-ლენგის ლაშქრობების შესახებ ცნობებს გვაწვდის XVI საუკუნის ისტორიკოსი მირ იაჰია ყაზვინი (1481—1555), ავტორი „მსოფლიო ისტორიის" ტიპის საისტორიო ნაშრომისა لب التواريخ „მატიანეთა არსი". ხსენებული ნაშრომი ოთხი განყოფილებისაგან შედგება. ავტორი თვით მიუთითებს, რომ მას წყაროდ გამოუყენებია შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარ-ნამე"[3].

საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევების შესახებ იაჰია ყაზვინი ძალზე მოკლედ მოგვითხრობს[4].

XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედისა და XV საუკუნის დასაწყისის საქართველოს შესახებ იაჰია ყაზვინისთან შედარებით უფრო ვრცელ ცნობებს გვაწვდის XVI საუკუნის ისტორიკოსი ბუდაყ ყაზვინი. იგი ავტორია „მსოფლიო ისტორიის" ტიპის საისტორიო თხზულებისა „ჯავაჰირ ალ-ახბარ" جواهرالخبر. თხზულების ცნობები ძირითადად კომპილაციური ხასიათისაა.

როგორც ჩანს, ავტორს თემურიანთა კარის ისტორიკოსების თხზულებები გამოუყენებია. ასეთ დასკვნამდე ბუდაყ ყაზვინის თხზულების ზოგიერთი ადგილის შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარ-ნამესა" და ფასიჰი ხაფის ნაშრომის შესატყვის ადგილთან თანდამთხვევამ მიგვიყვანა: მაგ., ბუდაყ ყაზვინი აღნიშნავს, რომ ბაგრატ მეფემ თემურ-

---

1 И. П. Петрушевский, Очерки по истории феодальных отношений в Азербайджане и Армении в XVI—начале XIX вв., Ленинград, 1949, стр. 28.

2 احسن التواريخ ლენინგრადის სალტიკოვ-შჩედრინის სახელობის საჯარო ბიბლიოთეკის ხელნაწერი, Dorn 287, ფ. 186; ჰასან რუმლუ, ცნობები საქართველოს შესახებ ქართულად თარგმნა ვლ. ფუთურიძემ. იხ. ჰასან რუმლუ, ცნობები საქართველოს შესახებ, სპარსული ტექსტი ქართული თარგმანითა და შესავლით გამოსცა ვლადიმერ ფუთურიძემ, შენიშვნები დაურთო რევაზ კიკნაძემ, თბილისი, 1966.

3 لب التواريخ —სსრ კავშირის მეცნიერებათა აკადემიის აღმოსავლეთმცოდნეობის ინსტიტუტის ლენინგრადის განყოფილების ხელნაწერი B 660, ფ. 117a; ლენინგრადის სალტიკოვ-შჩედრინის სახ. საჯარო ბიბლიოთეკის ხელნაწერი, ПНС, № 239, ფ. 138 a.

4 „ლობ ათ-თავარიხ", B 660, ფ. 119a; ПНС, 239, ფ. 140a.

ლენგს დავით წინასწარმეტყველის დამზადებული აბჯარი მიართვაო[1]. ასეთი ცნობა დაცულია შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარ-ნამესა“[2] და ფასიჰი ხაფის „მაჯმალ-ე ფასიჰიში“[3]. როგორც ჩანს, ბუდაყ ყაზვინის რომელიღაც ზემოხსენებული თხზულებიდან ამოუღია იგი.

ჩვენთვის საინტერესო პერიოდის საქართველოს ისტორიის შესახებ მცირე ცნობები მოეპოვება აგრეთვე XVI საუკუნის სპარსულენოვან ისტორიკოს შერეფ-ხან ბითლისის (1543—გარდაცვალების წელი უცნობია).

შერეფ-ხან ბითლისი ავტორია ორტომიანი თხზულებისა شرف نامه („შერეფ-ნამე“). პირველ ტომში მოთხრობილია ქურთული ტომების ისტორია, ხოლო მეორე ტომი მოიცავს ირანის, თურქეთის, შუა აზიისა და მათი მიმდგომი ქვეყნების ისტორიას 1290 წლიდან 1596/7 წლამდე. თხრობა XVI საუკუნის ამბებამდე ძალზე მოკლეა. ავტორი ემყარება ადრინდელ ისტორიკოსთა თხზულებებს და კომპილატორის როლში გვევლინება[4].

როგორც ზემოთ აღვნიშნეთ, შერეფ-ხან ბითლისი ძალზე ძუნწად მოგვითხრობს XIV—XV სს. საქართველოს ისტორიასთან დაკავშირებული მოვლენების შესახებ. მაგ., იგი საქართველოში თემურლენგის მხოლოდ ორი შემოსევის შესახებ გვაწვდის ცნობებს და ისიც ძალზე მოკლედ. შერეფ-ხანი ერთგან თემურის მიერ დაპყრობილი ქვეყნების ჩამოთვლისას საქართველოსაც იხსენიებს[5]. ხოლო შემდეგ თოხთამიშ-ხანსა და თემურ-ლენგს შორის ბრძოლის ამბებთან დაკავშირებით გვამცნობს, რომ 1386 წელს თემურმა აზერბაიჯანი და გურჯისტანი დაიპყროო[6].

---

[1] بوداق القزوینی، جواهرالخبر სალტიკოვ-შჩედრინის სახელობის ლენინგრადის საჯარო ბიბლიოთეკის ხელნაწერი, Dorn 288, ფ. 222ბ.

[2] ظفر نامه مولانا شرف الدین علی یزدی تاریخ عمومی مفصل ایران در دورهٔ تیموریان، جلد اوّل، تهران، 1957, 297. ص

[3] فصیح الخوافی، مجمل فصیحی — სსრ კავშირის მეცნიერებათა აკადემიის აღმოსავლეთმცოდნეობის ინსტიტუტის ლენინგრადის განყოფილების ხელნაწერი B 709, ფ. 386 a.

[4] И. Петрушевский. Очерки по истории феодальных отношений в Азербайджане и Армении в XVI—начале XIX вв., стр. 29, 31.

[5] Scheref-nameh ou Histoire des Kourdes par Scheref, prince de Bidlis, publiée pour la premier fois, traduite et annotée par V. Veliaminof—Zernof, tome II. St. Petersbourg. 1862, p. 59, 60.

[6] შერეფ-ხან ბითლისი, შერეფ-ნამე, II, გვ. 67.

შერეფ-ხან ბითლისი კიდევ ერთხელ ახსენებს თემურ-ლენგის მიერ საქართველოს დალაშქვრას: როდესაც თემურმა ოსმალებთან ლაშქრობისაგან (იგულისხმება ანკარის ბრძოლა 1402 წ.) მოიცალა, საქართველოზე სალაშქროდ და მისი ციხეების დასაპყრობად იჩქარაო. შემდეგ ავტორი ძალზე მოკლედ მოგვითხრობს თემურ-ლენგის მიერ ბაილაქანის აღდგენის ამბავს[1].

შედარებით ვრცლადაა შერეფ-ხანის თხზულებაში მოცემული კონსტანტინე მეფესა და ყარა-იუსუფს შორის ბრძოლისა და ამ ბრძოლაში საქართველოს მეფის დაღუპვის ამბავი[2].

ასეთია ზოგადად XV—XVI საუკუნეთა სპარსული და სპარსულენოვანი წყაროების ცნობები საქართველოს შესახებ.

XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედისა და XV საუკუნის დასაწყისის საქართველოს ისტორიის შესახებ ცნობები დაცულია სირიელი არაბის აჰმედ იბნ არაბშაჰის თხზულებაში (1388—1450).

აჰმედ იბნ არაბშაჰი ტყვედ იგდეს ხელთ თემურ-ლენგის მოლაშქრეებმა. იბნ არაბშაჰის ბიოგრაფიიდან ჩვენ ვიცით, რომ იგი ყოფილა ხორეზმში, ასტრახანში, სარაიში და ყირიმში. შემდეგ იგი დიდი ხნის განმავლობაში ცხოვრობდა სამარყანდში, სადაც არაბულ ენაზე დაწერა თხზულება كتاب عجايب المقدور فى اخبار تيمور „ქითაბ აჯაიბ ალ-მაყდურ ფი ახბარ თიმურ“. („ბედისწერის საოცრებანი თემურის ამბებში“)[3].

ხსენებულ თხზულებაში მოთხრობილია თემურ-ლენგის ცხოვრება-ლაშქრობათა შესახებ. იბნ არაბშაჰი თემურ-ლენგსა და მის საშინაო და საგარეო პოლიტიკას უარყოფითად აფასებს, თუმცა კი არაერთხელ აღნიშნავს მის გონიერებას და სამხედრო ტალანტს.

იბნ არაბშაჰის თხზულების ცნობების შედარება თემურიანთა პერიოდის ისტორიკოსთა ცნობებთან მკვლევარს ამა თუ იმ მოვლენის უფრო მეტი სიზუსტით დადგენის შესაძლებლობას მისცემს.

აჰმედ იბნ არაბშაჰის თხზულების გარკვეული ნაწილების გაცნობისას ისეთი შთაბეჭდილება შეგვექმნა, რომ შესაძლოა საქართველოს შესახებ ცნობები არაბ ავტორს XV საუკუნის სპარსულ ენაზე არსებული თხზულებიდან ე. წ. „ისქანდერის ანონიმიდან“ ჰქონდეს

---

[1] შ ე რ ე ფ-ხ ა ნ ბ ი თ ლ ი ს ი, შერეფ-ნამე, II, გვ. 76.

[2] იქვე, გვ. 79.

[3] იბნ არაბშაჰის შესახებ იხ.: Х. А. Р. Гибб, Арабская литература, стр. 102; Мусульманская историография, стр. 141; А. Ю. Якубовский, Тимур: „Вопросы истории.“ 8—9, 1946, стр. 46.

ამოკრებილი. ანდა შესაძლოა ორივე ავტორი (მუინ ალ-დინ ნათანზიც და იბნ არაბშაჰიც) ერთი რაღაც საერთო წყაროთი სარგებლობდნენ[1].

აჰმედ იბნ არაბშაჰს საქართველოს შესახებ ისეთი უხვი ცნობები, როგორიც თემურიანთა პერიოდის სპარსულსა და სპარსულენოვან ისტორიოგრაფიაში გვხვდება, არა აქვს, მაგრამ მისი მოთხრობის გათვალისწინება მაინც აუცილებლად მიგვაჩნია[2].

ჩვენთვის საინტერესო პერიოდის საქართველოს ისტორიის შესახებ ძუნწი ცნობები აქვს XVII საუკუნის თურქ არაბულენოვან ისტორიკოსს მუნეჯიბ ბაშის (გარდაიცვალა 1702 წ.)[3].

თემურ-ლენგის საქართველოში ლაშქრობების შესახებ მცირე რაოდენობით არსებობს სომხური წყაროებიც. პირველ რიგში უნდა დავასახელოთ XV საუკუნის სომეხი ისტორიკოსის თომა მეწოფელის (1376—1445) თხზულება „ლანგ-თემურისა და მის მემკვიდრეთა ისტორია"[4]. უნდა აღინიშნოს, რომ თომა მეწოფელის მონათხრობი თემურ-ლენგის საქართველოში ერთ-ერთი ლაშქრობის შესახებ, კერძოდ ბაგრატ მეფის მიერ თითქოს მოტყუებით თემურის ლაშქრის გაწყვეტა, ძალზე უახლოვდება XVIII საუკუნის დასაწყისში შედგენილ ე. წ. „ახალი ქართლის ცხოვრების" ცნობებს. საფიქრებელია, რომ ვახტანგ VI-ის „სწავლულ კაცთა" კომისიის წევრებს თომა მეწოფელის თხზულებით უსარგებლიათ (მკვლევარნი ზოგნი შესაძლებლად თვლიან თომა მეწოფელის თხზულების მიჩნევას „კომისიის" ნაშრომის წყაროდ, ზოგნი კი ერთგვარ ეჭვს გამოთქვამენ)[5].

---

[1] იბნ არაბშაჰის თხზულებაზე მისი თანამედროვე სპარსული წყაროების გავლენას ვარაუდობს ჰ. ა. რ. გიბი. იხ.: Х. А. Р. Гибб, Арабская литература, стр. 141.

[2] იბნ არაბშაჰის თხზულებიდან საქართველოს შესახებ ცნობების ქართულ ენაზე თარგმანი მოგვაწოდა ამხ. ჰ. ცხადაიამ, რისთვისაც მადლობას მოვახსენებთ.

[3] В. Ф. Минорский, История Ширвана и Дербенда, Москва, 1960, стр. 13; Х. А. Р. Гибб, Мусульманская историография, стр. 149.

[4] თომა მეწოფელის შესახებ იხ.: ლ. მელიქსეთ-ბეგი, საქართველოს ისტორიის წერილობითი წყაროების პუბლიკაციები, I, თბილისი, 1949, გვ. 274. 275; ლ. მელიქსეთ-ბეგი, თომა მეწოფელი, ლანგ-თემურის ისტორია, თბილისი, 1937, გვ. 10—29; ლ. მელიქსეთ-ბეგი, ძველი სომხური ლიტერატურის ისტორია. თბილისი, 1941, გვ. 161—166; Фома Мецопский, История Тимур-ланка, Баку, 1957, стр. 51—53.

[5] ივ. ჯავახიშვილი ერთ ნაშრომში ქართველი ავტორების მიერ გამოყენებული სომხური წყაროს მითითებას საძიებელ საქმედ მიიჩნევს: „რა თხზულება იყო ის „სომეხთა ცხოვრება", რომელიც „სწავლულ კაცებს" ხელთა ჰქონდათ, ჯერ გამორ-

თემურ-ლენგის მოლაშქრეთა მიერ 1386 წელს თბილისის აღების შესახებ მოკლედ მოგვითხრობენ სხვა სომხური წყაროებიც (სამუელ ანელის ქრონიკის გამგრძელებელი, გრიგოლ ხლათელი...).

ასევე მოკლედ მოგვითხრობენ სომხური წყაროები საქართველოში თემურ-ლენგის 1400 წლის შემოსევის შესახებ[1].

XV საუკუნის პირველი ოცეულის საქართველოს ისტორიის ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი ეპიზოდის, ყარა-ყოინლუს თურქმენებთან ქართველებისა და შირვანელების ერთობლივი ბრძოლის შესახებ ცნობას გვაწვდის XV საუკუნის სომეხი მემატიანის მათეოს განძასარელის თხზულების მინაწერი (1417 წ.)[2].

თემურ-ლენგის საქართველოში შემოჭრის, თბილისის აღებისა და ბაგრატ მეფის მეუღლითურთ შეპყრობის ამბავი მოთხრობილია ბიზანტიელი მემატიანის მიქელ პანარეტოსის „ტრაპიზონის ქრონიკაში“[3]. ამავე თხზულებაში ვხვდებით ცნობებს (თუმცა ძუნწად),

---

კვეული არ არის“-ო—ამბობს ივ. ჯავახიშვილი (იხ. ივ. ჯავახიშვილი, ძველი ქართული საისტორიო მწერლობა, თბილისი, 1945, გვ. 322), ხოლო სხვა ნაშრომში კი ასეთ წყაროდ თომა მეწოფელს ასახელებს: „ეგნატაშვილ ბერსა და შევსებულ-გადაკეთებული „ქართლის ცხოვრების“ გაგრძელების ავტორს თემურ ლენგის შემოსევის დასაწყისში ამბებისათვის წყაროდ თ. მეწოფელის საისტორიო ნაშრომი გამოუყენებია“. ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, წიგნი III, თბილისი, 1949, გვ. 297. „ქართლის ცხოვრების“ ე. წ. პირველი გაგრძელების სომხურ წყაროდ თომა მეწოფელის ნაშრომს ვარაუდობდა პროფ. ს. კაკაბაძე: „ქართლის ცხოვრების“ გაგრძელების საბოლოოდ შემდგენელი, რომელიც ამ ნაწილში გარდა სპარსულიდან გადმოღებული მასალისა, სარგებლობდა სომხური წყაროთი და ქართული მასალითაც. ეს ქართული მასალა არის „ძეგლი ერისთავთა“, სომხური მასალით სარგებლობა (ეს მასალა რამოდენადმე უნდა იყოს თომა მეწოფელის ისტორიული შრომა) დასახელებულია თვით ტექსტში“. ს. კაკაბაძე, ფარსადან გორგიჯანიძის ისტორია, საისტორიო მოამბე, წიგნი II. 1925, გვ. 207.

ქართველი ავტორების მიერ თომა მეწოფელის თხზულების წყაროდ გამოყენებას გადაჭრით უარყოფს პროფ. ლ. მელიქსეთ-ბეგი. იხ. თომა მეწოფელი, ლანგ-თემურის ისტორია, სომხური ტექსტი, ქართული თარგმანითურთ გამოსცა, შესავალი წერილი და კომენტარები დაურთო პროფ. ლ. მელიქსეთ-ბეგმა, ტფილისი, 1937, გვ. 11.

[1] В. С. Налбандян, Тбилиси в армянских литературных памятниках древних и средних веков, Ереван, 1961, стр. 113, 119; ვ. ს. ნალბანდიანი, თბილისი ძველ სომხურ მწერლობაში, თბილისი, 1959, გვ. 113—120.

[2] ილია აბულაძე, მათეოს განძასარელის ცნობა ქართველთა მეფის კონსტანტინეს შესახებ: „ენიმკის“ მოამბე, V—VI, თბილისი, 1940.

[3] მიქელ პანარეტოსის „ტრაპიზონის ქრონიკა“: მასალები საქართველოს და კავკასიის ისტორიისათვის, ნაკვ. 33, თბილისი, 1960.

რომლებიც წარმოდგენას გვაძლევს იმდროინდელი საქართველოს ეკონომიურ სილონივრეზე[1].

XIV საუკუნის უკანასკნელი წლების და XV საუკუნის დასაწყისის საქართველოს პოლიტიკური ისტორიისათვის ძუნწი, მაგრამ საყურადღებო ცნობები მოიპოვება კასტილიის მეფის ელჩის რიუ გონზალეს დე კლავიხოს დღიურში.

კლავიხოს ცნობით, თემურს სამხრეთ საქართველოზე გამავალ სავაჭრო გზასთან დაკავშირებული მნიშვნელოვანი ციხე თორთუმი აუღია[2] (ამით დასტურდება სპარსული და სპარსულენოვანი წყაროების ცნობა).

ამასთანავე, კლავიხო მოგვითხრობს, რომ თემურ-ლენგის სიკვდილის შემდეგ დაპყრობილმა ხალხებმა, მათ შორის ქართველებმაც, დრო იხელთეს და თავი გაითავისუფლეს. ქართველებმა ანისი, არზრუმი დაიპყრეს და თვით თავრიზსაც კი მიაღწიესო[3].

XV საუკუნის დასაწყისის საქართველოს შესახებ მოკლე ცნობები აქვს გერმანელ ჰანს შილტბერგერსაც[4].

ასეთია XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედისა და XV საუკუნის დასაწყისის საქართველოს შესახებ არსებული უცხოური წყაროების მიმოხილვა.

XIV—XV საუკუნეების საქართველოს ისტორიის შესახებ პირველწყაროები, მართალია, მცირე რაოდენობით, მაგრამ მაინც, მოგვეპოვება ქართულ ენაზეც ქრონიკების, მინაწერების, ეპიგრაფიკული მასალის და დოკუმენტების სახით. როგორც ჩვენი შრომის დასაწყისშივე გვქონდა აღნიშნული, არსებობს ერთადერთი თანადროული ნარატიული წყარო „ძველი ერისთავთა".

ქრონიკები მოკლედ მოგვითხრობენ თემურ-ლენგის საქართველოში შემოსევებზე[5]. მოკლედ მოგვითხრობს თემურ-ლენგის ერთ-

[1] „ტრაპიზონის ქრონიკა", გვ. 44, 45.

[2] Рюи Гонзалес де Клавихо, Дневник путешествия ко двору Тимура в Самарканд в 1403—1406 гг., Санкт-Петербург, 1881. Сборник отделения русского языка и словесности Императорской Академии наук, т. XXVIII, № 1.

[3] კლავიხო, დასახ. ნაშრ. გვ. 369, 395, 411; კლავიხოს ეს ცნობა დასტურდება ქართული ქრონიკებით. იხ. ქრონიკები, II, გვ. 281, 303, 307.

[4] Путешествия Ивана Шильтбергера по Европе, Азии и Африке, с 1394 года по 1427 год. Перевел с немецкого, снабдил примечаниями Ф. Брун. Записки Императорского Новороссийского университета, год первый, том первый, Одесса, 1867, стр. 44—46.

[5] ქრონიკები და სხვა მასალა საქართველოს ისტორიისა და მწერლობისა, შეკრებილი, ქრონოლოგიურად დაწყობილი და ახსნილი თ. ჟორდანიას მიერ. წიგნი II. ტფილისი, 1897, გვ. 191, 199, 201, 281, 303, 304.

ერთი შემოსევის შესახებ აგრეთვე ლარგვისის პარაკლიტონის 1400 წლის მინაწერი[1], რკონის მონასტრის წარწერა და სხვ. თემურის მიერ ქართლის აოხრების შესახებ გვამცნობენ 1401—1415 წწ. ამირაჯიბთა გვაროვნობის სიგელი[2], 1413 წლის ალექსანდრე მეფის სიგელი[3] და სხვ.

XIV—XV საუკუნის საქართველოში სოციალური ურთიერთობა ასახულია საინტერესო დოკუმენტებში, რომლებიც ვრცელი შესავალი წერილით და კომენტარებით გამოსცა აკად. ნ. ბერძენიშვილმა[4].

„ძეგლი ერისთავთა", როგორც ამჟამად უკვე გარკვეულია, დაწერილია ქსნის ერისთავთ-ერისთავის ვირშელ III-ის სიცოცხლეში 1348—1400 წლებს შორის იმ დროის ლარგველი მოღვაწის, მწიგნობრისა და მხატვრის ავგაროზ ბანდაისძის მიერ[5].

ქსნის ერისთავთა მატიანე მოკლედ მოგვითხრობს საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევების შესახებ და გვაწვდის ძუნწ მასალას იმდროინდელი საქართველოს სოციალურ-ეკონომიური თუ პოლიტიკური ისტორიისათვის.

XIV—XV საუკუნეთა საქართველოს ისტორია შედარებით ვრცლადაა აღწერილი გვიანი ხანის (XVII საუკუნის უკანასკნელი ათეული— XVIII საუკუნის პირველი ნახევარი) ქართველი ისტორიკოსების მიერ (ფარსადან გორგიჯანიძე, ვახტანგ VI „სწავლულ კაცთა" კომისია, ვახუშტი ბაგრატიონი, „ახალი ქართლის ცხოვრების" II ტექსტის ავტორი). მაგრამ როგორც უკვე გვქონდა აღნიშნული, ზემოხსენებული ნარატიული წყაროების ცნობები ჩვენთვის საინტერესო ეპოქის შესახებ ემყარება ძირითადად სპარსულ ენაზე არსებული წყაროების მონაცემებს[6]. [illegible] დღეს, როდესაც ქართული საისტორიო

---

[1] ქრონიკები, II, გვ. 204—205.

[2] ქრონიკები, I, გვ. 207, 208.

[3] ქრონიკები, II, გვ. 219; ს. კ ა კ ა ბ ა ძ ე, ისტორიული საბუთები, წ. III, ტფილისი, 1913, გვ. 9.

[4] ნ. ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი, ფეოდალური ურთიერთობიდან XV საუკუნეში (დოკუმენტები კრიტიკული წერილით): მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის, ტფილისი, 1937, გვ. 39—42.

[5] შ. მ ე ს ხ ი ა, ძეგლი ერისთავთა: მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის, ნაკვ. 30, თბილისი, 1954, გვ. 321.

[6] ჩვენი აზრით, ფარსადან გორგიჯანიძე თავისი „ისტორიის" სპარსულ წყაროდ საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევების აღწერისათვის იყენებდა აბდ არ-რაზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი ს თხზულებას „მატლა ას-სადაინ ვა მაჯმა ალ ბაჰრაინი". იხ. დ. კ ა ც ი ტ ა ძ ე, ფარსადან გ ო რ გ ი ჯ ა ნ ი ძ ი ს თხზულების და „ქართლის ცხოვრების" გადმოცემით XV საუკუნის სპარსული წყაროები: აღმოსავლური კრებული, I, თბილისი, 1960, გვ. 157—160; ვახტანგ VI „სწავლულ კაცთა"

თხზულების სპარსული და სპარსულენოვანი პირველწყაროები შეძლებისდაგვარად მიკვლეული და შესწავლილია, მათი (ე. ი. გვიანი ხანის ქართული წყაროების) მნიშვნელობა ისეთი დიდი აღარაა, როგორიც ერთი შეხედვით შეიძლება მოეჩვენოს მკითხველს. გვიანი ხანის ქართული ნარატიული თხზულებების ცნობების გამოყენება მხოლოდ მათ პირველწყაროებთან შეჯერების შემდეგ არის დასაშვები (ამის შესახებ ქვემოთ გვექნება დაწვრილებით საუბარი).

## ბ. ლიტერატურა

XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედისა და XV საუკუნის დასაწყისის საქართველოს ისტორიას კარგა ხანია რაც მიექცა მკვლევართა ყურადღება.

ჯერ კიდევ სწავლულმა ბატონიშვილმა დავით ბაგრატიონმა (1767-1819) 1800 წელს გამოაქვეყნა მსოფლიოს მოკლე ისტორია, რომელშიაც ჩვენთვის საინტერესო პერიოდის საქართველოს ისტორიას მცირე ადგილი აქვს დათმობილი[1].

დავით ბაგრატიონი ძალზე მოკლედ მოგვითხრობს საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევების შესახებ. როგორც ჩანს, ავტორი ძირითად წყაროდ ვახუშტი ბაგრატიონის თხზულებას იყენებდა.

გაცილებით უფრო ვრცლად და უფრო საინტერესოდ მოგვითხრობს XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედისა და XV საუკუნის დასაწყისის საქართველოს ისტორიას იოანე ბაგრატიონი (1768—1830) თავის „კალმასობაში".

იოანე ბაგრატიონის თხზულების ერთ-ერთი ძირითადი წყაროა ვახუშტი ბაგრატიონის „ისტორია", მაგრამ, ამასთან ერთად, როგორც ჩანს, მას რაღაც სხვა ნაშრომებიც გამოუყენებია (მაგ., იგი წერს: „ამას ასწერენ მუნღულისა ისტორიასა შინა", „ალმუხნი და ჩერქეზნიც ემოწმებიან", „იხილე თურქესტანისა ისტორიასა შინა", „იხილე მონღოლეთის ისტორიაში" და სხვ.)[2].

---

კომისია საქართველოში თემურის შემოსევების აღწერისას [illegible] და შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარ-ნამეებს" იყენებდა, ხოლო „ახალი ქართლის ცხოვრების" ე. წ. II ტექსტის ავტორი და ვახუშტი ბაგრატიონი უშუალოდ სპარსული წყაროებით არ სარგებლობდნენ. სპარსული წყაროს ცნობები ამ თხზულებებში, ვახტანგ VI-ის „სწავლულ კაცთა" კომისიის ნაშრომის [illegible] ტანილი, იხ. ლ. კიკნაძე, დასახ. ნაშრომი, გვ. 163—166.

[1] დავით ბატონიშვილი, ისტორია რომელსა [illegible] ტფილისს, 1800, გვ. [illegible].

[2] იოანე ბაგრატიონი, კალმასობა, ქ. კეკელიძის სახ. ხელნაწერთა ინსტიტუტის ხელნაწერი, H—2134, ფ. 713 v; ფ. [illegible].

ამასთანავე, იოანე ბაგრატიონი შესაძლოა ზეპირგადმოცემებითაც სარგებლობდა.

ვახუშტი ბაგრატიონის თხზულების აშკარა გავლენა ატყვია ნიკო დადიანის (1780/1792—1834) „ქართველთა ცხოვრების“ ჩვენთვის საინტერესო ეპოქის ამსახველ ნაწილს[1].

XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედისა და XV საუკუნის დასაწყისის საქართველოს ისტორიის შესწავლა უფრო მაღალ საფეხურზე აიყვანა აკად. მ. ბროსემ.

აკად. მ. ბროსემ გამოიყენა შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარნამეს“ Petis de la Croix-ის მიერ შესრულებული ფრანგული თარგმანი ხსენებული პერიოდის საქართველოს ისტორიის ცალკეული საკითხების გასაშუქებლად.

მარი ბროსემ თავის „Additions“-ში შეიტანა „ზაფარ-ნამეს“ ფრანგული თარგმანიდან საკმაოდ მოზრდილი ნაწყვეტები და დაურთო მას კომენტარები.

მ. ბროსე მიზნად ისახავდა ძირითადად XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედისა და XV საუკუნის დასაწყისის საქართველოს პოლიტიკური ისტორიის ცალკეული მომენტების ფართოდ გაშუქებას: იგი განსაკუთრებულ ყურადღებას აქცევდა საქართველოში თემურლენგის შემოსევების აღწერას; მის ვრცელ კომენტარებში დიდი ყურადღება ექცევა „ზაფარ-ნამეში“ მოხსენიებული გეოგრაფიული პუნქტებისა და საკუთარი სახელების დაზუსტებას, საქართველოში ლაშქრობების ქრონოლოგიას და სხვ.[2].

1855 წელს მ. ბროსემ რუსეთის საიმპერატორო აკადემიას წარუდგინა რუსულ ენაზე დაწერილი საქართველოს ისტორია უძველესი დროიდან 1469 წლამდე[3]. მ. ბროსე ამ ნაშრომშიც ძირითადად ყურადღებას აქცევს საქართველოს პოლიტიკურ ისტორიას. მაგრამ მ. ბროსეს აშკარა დამსახურებად უნდა ჩაითვალოს ის, რომ მან ქართულ წყაროებს გარდა უცხოური წყაროების ცნობებიც გამოიყენა[4]. უნდა აღინიშნოს, რომ მ. ბროსე თავის ნაშრომებში საქართველოს

---

[1] ნიკო დადიანი, ქართველთ ცხოვრება, თბილისი, 1962, გვ. 118—120.

[2] M. Brosset. Additions et éclaircissements à l'histoire de la Géorgie depuis l'antiquité jusqu' en 1469 de J.—C., St. Petersbourg, 1851, p. 386—397.

[3] ამ ნაშრომის მეორე ნაწილი, „საქართველოს ისტორია“ 1469 წლიდან 1745 წლამდე ავტორმა აკადემიისათვის წარუდგინა 1858 წ. ეს ნაშრომი ლავრენტი ბროსეს ნებართვით თარგმნა სოფ. ღოღობერიძემ და გამოსცა ნიკ. ღოღობერიძემ. პირველი ნაწილი გამოვიდა თბილისში 1895 წ., მეორე კი — 1900 წ.

[4] მარი ბროსე, საქართველოს ისტორია, ნაწ. პირველი, ტფილისი, 1895, გვ. 219—224.

სოციალურსა და ეკონომიურ ისტორიას თითქმის არ აქცევდა ყურადღებას.

XIX საუკუნის 80-იან წლებში ცნობილმა ისტორიკოსმა დიმიტრი ბაქრაძემ სპარსული წყაროს, კერძოდ შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარ-ნამეს“ ცნობები გამოიყენა მის მიერ გამოცემული ვახუშტი ბაგრატიონის „საქართველოს ისტორიის“ პირველი ტომის კომენტირების დროს. დიმ. ბაქრაძე სარგებლობდა აკად. მ. ბროსეს მიერ „Additions“-ში შეტანილი Petis de la Croix-ის მიერ შესრულებული თარგმანით.

დიმ. ბაქრაძე, ისევე როგორც მარი ბროსე, მეტ ყურადღებას აქცევდა საქართველოს პოლიტიკური ისტორიის საკითხებს, ცალკეულ ისტორიულ პირთა ვინაობის, ქრონოლოგიის დაზუსტება-დადგენას. საქართველოს სოციალურ-ეკონომიური ისტორია მისი კვლევის სფეროს გარეშე რჩებოდა[1].

1884 წ. გამოვიდა ისტორიკოს მოსე ჯანაშვილის „საქართველოს მოკლე ისტორია“ (მეორე გამოცემა 1895 წ.), რომელშიც ავტორი ქართული წყაროების, ძირითადად ვახტანგ VI-ის „სწავლულ კაცთა“ კომისიის ნაშრომის, ცნობებზე დაყრდნობით მოგვითხრობს ჩვენთვის საინტერესო ეპოქის საქართველოს ისტორიის შესახებ[2]. ისიც, ისევე, როგორც მ. ბროსე და დიმ. ბაქრაძე, უმთავრესად პოლიტიკური ისტორიის თხრობით იფარგლება.

1908 წ. საქართველოს ისტორიით დაინტერესებულმა ქართველმა მკითხველმა მიიღო დავით კარიჭაშვილის საქართველოს მოკლე ისტორია (პირველი ნაწილი)[3]. ამ პატარა მოცულობის წიგნში XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედისა და XV ს. დასაწყისის ისტორიას 3-4 ფურცელი უკავია. ისტორიკოსი ძირითადად თემურ-ლენგის საქართველოში შემოსევების შესახებ მოგვითხრობს (როგორც ჩანს, ქართული წყაროების, უმთავრესად ვახუშტი ბაგრატიონის თხზულების ცნობების მიხედვით): საქართველოს იმდროინდელ სოციალურ-ეკონომიური მდგომარეობის შესახებ კი დ. კარიჭაშვილი თითქმის არაფერს ამბობს.

XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედისა და XV საუკუნის და-

---

[1] ვ ა ხ უ შ ტ ი, საქართველოს ისტორია, განმარტებული და შევსებული ვრცლად შენიშვნებით, ქრონოლოგიური და ისტორიული ცნობებით დ. ზ. ბ ა ქ რ ა ძ ი ს მიერ, ნაწ. I, ტფილისი, 1885, გვ. 293—295.

[2] მ. ჯ ა ნ ა შ ვ ი ლ ი, საქართველოს მოკლე ისტორია, ტფილისი, 1895, გვ. 211—224; ამ ნაშრომში მ. ჯანაშვილი იყენებს მინაწერების ცნობებსაც.

[3] დ. კ ა რ ი ჭ ა შ ვ ი ლ ი, საქართველოს მოკლე ისტორია, პირველი ნაწილი, ტფილისი, 1908, გვ. 152—160.

საწყისის საქართველოს ისტორია შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარ-ნამეს“ ცნობების საფუძველზე შედგენილი აქვს ინგლისელ ქართველოლოგს უ. ე. დ. ალენს. მაგრამ ალენიც, ზემოხსენებულ ისტორიკოსთა მსგავსად, ძირითადად პოლიტიკური ფაქტების გადმოცემით კმაყოფილდება[1].

1912 წელს გამოქვეყნდა პროფ. ს. კაკაბაძის ნაშრომი[2], რომელშიც ავტორი ეხება XIV—XV საუკუნეების საქართველოს სოციალურ-ეკონომიური ისტორიის საკითხებს.

XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედისა და XV საუკუნის დასაწყისის საქართველოს ისტორია ყველაზე უფრო სრულად, არსებული ქართული თუ უცხოური (სპარსული, ბიზანტიური, სომხური) წყაროების ცნობების ანალიზისა და ურთიერთთან შეჯერების საფუძველზე, შეისწავლა აკად. ივ. ჯავახიშვილმა[3].

აკად. ივ. ჯავახიშვილმა, მის ხელთ არსებული წყაროების ცნობების საფუძველზე, ასახა საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევების საკმაოდ სრული სურათი.

ივ. ჯავახიშვილის უდავო დამსახურებად უნდა ჩაითვალოს ის, რომ მან პირველმა მიაქცია ყურადღება სპარსული წყაროს ცნობებს საქართველოს იმდროინდელი ეკონომიური მდგომარეობის დასახასიათებლად[4].

ივ. ჯავახიშვილი პირველი შეეხო გვიანი ხანის ქართული თხზულებების (ფარსადან გორგიჯანიძის „ისტორია“, ვახტანგ VI-ის „სწავლულ კაცთა“ კომისიის ნაშრომი) და შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარ-ნამეს“ ურთიერთდამოკიდებულების საკითხსაც[5].

---

[1] W. E. D. Allen, A History of the Georgian people. London, 1932, p. 123—125.

[2] С. Какабадзе. Черты феодального строя и крестьянские повинности в Грузии в конце средних веков (Пробная лекция, прочитанная на Тифлисских высших женских курсах 23 марта 1911 г. для занятия кафедры по истории Грузии), Тифлис, 1912.

[3] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, წ. III, თბილისი, 1949; მისივე, საქართველოს ისტორია, XI—XV საუკუნეები, თბილისი, 1949, გვ. 206—222; მისივე, ქართველი ერის ისტორია, III, თბილისი, 1966.

[4] ივ. ჯავახიშვილი, საქართველოს ეკონომიური ისტორია, წ. II, ტფილისი, 1934, გვ. 596—604.

[5] ივ. ჯავახიშვილი, ძველი ქართული საისტორიო მწერლობა, თბილისი 1945, გვ. 293, 322; XVII—XVIII საუკუნეთა ქართული ნარატიული თხზულებებისა და სპარსულ-სპარსულენოვანი წყაროების ურთიერთდამოკიდებულების საკითხი განხილული აქვთ ს. კაკაბაძეს (ფარსადან გორგიჯანიძის „ისტორია“, საისტორიო მოამბე, II, 1925, გვ. 207), ვ. ფუთურიძეს (ფარსადან გორგიჯანიძის „ის-

XIV—XV სს. საქართველოში სოციალური ურთიერთობის საკითხები განიხილა აკად. ს. ჯანაშიამ. მან მოგვცა საბარათაშვილოს, როგორც სათავადოს წარმოშობის ისტორია, გვიჩვენა ამ სათავადოს წარმოშობის სოციალური და ეკონომიური ფესვები.

აკად. ს. ჯანაშიას აზრით, საბარათაშვილო, როგორც სათავადო, ქვემო ქართლის ტერიტორიაზე XV საუკუნეში ყალიბდება. ავტორის აზრით, „ეს ხანა საერთოდ ხასიათდება ახალი მფლობელი ფეოდალური სახლების გამოჩენით. დროება სწორედ რომ შესაფერი იყო. იმ კატასტროფამ, რომელიც საქართველოს, განსაკუთრებით ლიხთამერეთს, ლანგ-თემურმა დაატეხა თავს წინა საუკუნის დამლევს, საუკეთესო ნიადაგი შექმნა ფეოდალური უფლებების ხელახალი განაწილებისათვის, მათი გადაჯგუფებისათვის, ხალხთა ახალი განლაგებისათვის. მსგავსი ამბები წინათაც არაერთგზის მომხდარა, მაგრამ ახალი გარდატეხა მაინც მეტად მკვეთრი იყო"[1].

XIV—XV საუკუნეთა საქართველოს ისტორიის არაერთი მნიშვნელოვანი საკითხი დააყენა და გააშუქა თავის ნაშრომებში აკად. ნ. ბერძენიშვილმა. მის ნაშრომებში ახლებურადაა შეფასებული სათავადოთა წარმოშობის ფაქტი.

ავტორის აზრით, საქართველოს ეკონომიურმა დაცემამ გააპირობა მისი პოლიტიკური ერთიანობის საფუძვლების მოშლა: საქართველოს ერთიანი სამეფო ცალკეულ სამეფოებად და სამთავროებად დაიშალა. „იმათ გვერდით და იმავე სოციალურ-ეკონომიური ურთიერთობის საფუძველზე ყალიბდება უფრო მცირე, თვითკმარი ორგანიზაცია — დიდებული აზნაურის სახლი, რომელიც თანდათან ერთადერთი დასაყრდენი ხდებოდა გამრავლებული მთავრებისა და დამცირებული მეფეებისაც. წარმოიშობოდა ე. წ. სათავადოები"[2].

ნ. ბერძენიშვილმა წამოაყენა საინტერესო დებულება სათავადოს, როგორც ნახევრადდამოკიდებული თვითკმარი პოლიტიკური ორგანიზაციის შესახებ. მისი ეს მოსაზრება პირველად 1937 წ. გამოქ-

---

ჯორია", ხელნაწერი), ვ. გაბაშვილი (ქართული ფეოდალური წყობილება XVI—XVII საუკუნეებში, თბილისი, 1958, გვ. 27), დ. კაციტაძე (ფარსადან გორგიჯანიძის თხზულებისა და „ქართლის ცხოვრების" გაგრძელების XV საუკუნის სპარსული წყაროები: აღმოსავლური კრებული, I, თბილისი, 1960, გვ. 148—168.

[1] ს. ჯანაშია, ბარათაშვილთა გენეალოგიისათვის, შრომები, II, თბილისი, 1952, გვ. 464.

[2] ნ. ბერძენიშვილი, ვ. დონდუა, მ. დუმბაძე, გ. მელიქიშვილი, შ. მესხია, პ. რატიანი, საქართველოს ისტორია, I, თბილისი, 1958, გვ. 249.

ქვეყნებულ ნაშრომში გვხვდება[1], ხოლო შემდეგ კი არაერთხელ იქნა განმეორებული და დაზუსტებული. ნ. ბერძენიშვილის დებულებები დაედო საფუძვლად მისივე მოწაფეების იმ სადისერტაციო ნაშრომებს, რომლებიც სათავადოების პრობლემას მიეძღვნა[2].

ნ. ბერძენიშვილმა ყურადღება მიაქცია აგრეთვე კლასობრივი და შინაკლასობრივი ბრძოლის საკითხებს, მეცნიერული ახსნა მოუძებნა XIV—XV საუკუნეთა საქართველოს ისტორიულ განვითარებაში მომხდარ შეფერხებას („ჩიხი"). ვფიქრობ, თუ რა უარყოფითი გავლენა ჰქონდათ მომთაბარე ხალხთა შემოსევებს კულტურული, ინტენსიური მეურნეობის მწარმოებელ ქვეყანაზე და სხვ.[3].

ნ. ბერძენიშვილს ეკუთვნის XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედისა და XV საუკუნის დასაწყისის საქართველოს ისტორიის ზოგადი ხასიათის მიმოხილვა, რომელიც მოთავსებულია „საბჭოთა კავშირის ისტორიის ნარკვევებში".

ამ ნაშრომში, ისევე როგორც სხვა ნაშრომებში, ნ. ბერძენიშვილი ხაზგასმით აღნიშნავს თემურ-ლენგის შემოსევების დამღუპველ გავლენას საქართველოს პოლიტიკურსა თუ სოციალურ-ეკონომიურ მდგომარეობაზე (საქართველოს ცალკეული ნაწილების სეპარატისტული ტენდენციების გაძლიერება, „სათავადოების" წარმოშობა, საწარმოო ძალების განვითარების შეფერხება, სამეურნეო ცხოვრების დაცემა და სხვ.)[4].

XIV—XV სს. საქართველოს სოციალურ-ეკონომიური თუ პოლიტიკური ისტორიის საკითხები შესწავლილი აქვს ე. გაბაშვილს. ავი ყურადღებას აქცევს საქართველოს ერთიანი სამეფოს დაშლის სოციალურ-ეკონომიურ მიზეზებს, რომელსაც საგარეო-პოლიტიკური მიზეზები გადაეჯაჭვა: „სოფლის მეურნეობის დაქვეითება („ნაოხარ"-„პარტახტის" გამრავლება), სოფლის მეურნეობის ტექნიკის ერთ წერტილზე გაყინვა, ქალაქების გაღარიბება, ვაჭრობა-ხელოსნობის და-

---

1 ნ. ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი, ფეოდალური ურთიერთობიდან XV საუკუნის დოკუმენტები (კრიტიკული წერილი): მასალები საქართველოს და კავკასიის ისტორიისათვის, ნაკვეთი I, თბილისი, 1937, გვ. 3—31.

2 მ. დ უ მ ბ ა ძ ე, ნიკო ბერძენიშვილი, თბილისი, 1964, გვ. 74.

3 ნ. ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი, საქართველოს ისტორია XIII—XIV სს. (კონსპექტი): საქართველოს ისტორიის საკითხები, II, თბილისი, 1965, გვ. 49—71; მისივე, ფეოდალური ურთიერთობიდან XV საუკუნეში, გვ. 111—137; მისივე, Очерк из истории феодальных отношений в Грузии (XIII—XVI вв.), стр. 71—111; მისივე, საქართველოს რუსეთთან შეერთების ისტორიული მნიშვნელობისათვის, მნათობი, 6, 1954, გვ. 126.

4 Очерки истории СССР, XIV—XV вв., Москва, стр. 709—714.

ცემა, მწარმოებელი კლასის მკვეთრი შემცირება მკაფიო გამოვლინებას პოულობენ ქვეყნის საერთო ეკონომიურ ვითარებაში და საქართველოს პოლიტიკური დაშლილობაც მხოლოდ დროის საკითხს წარმოადგენდა“[1].

ვ. გაბაშვილმა გაარკვია, თუ რა იყო მიზეზი იმისა, „რომ სამამულო სისტემის გამარჯვების მომდევნო ხანაში მიწის ფეოდალური საკუთრება ვითარდება არა საკუთრების ინდივიდუალიზაციის გზით (რაც გვიანფეოდალური ხანის ერთი მთავარი ნიშანთაგანია), არამედ მამულების გაერთიანების და ფეოდალური სახლების განმტკიცების გზით“[2].

ვ. გაბაშვილმა ხაზგასმით აღნიშნა ის გარემოება, რომ თემურ-ლენგის წინააღმდეგ მიმართული ქართველი (ამიერკავკასიის) ხალხის ბრძოლა წარმოადგენდა ბრძოლას პროგრესული ფეოდალური მიწათმფლობელობის გადასარჩენად და ეს ბრძოლა „ბუნებრივად ეხმაურებოდა მახლობელ აღმოსავლეთში მიმდინარე ბრძოლას, რომელიც თავისი ხასიათით უეჭველად პროგრესული იყო“[3]. მანვე მოგვცა თემურ-ლენგის საქართველოში (და საერთოდ) ლაშქრობების მიზეზების ანალიზი[4].

ჩვენთვის საინტერესო ხანის ქალაქების და საქალაქო ცხოვრების ისტორიას ეხება თავის ნაშრომში პროფ. შ. მესხია. მას აღნიშნული აქვს ჯერ მონღოლთა, ხოლო შემდეგ თემურ-ლენგის შემოსევათა უარყოფითი გავლენა საქართველოს ქალაქების განვითარებაზე[5].

XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედისა და XV საუკუნის დასაწყისის საქართველოს სოციალურ-ეკონომიურსა და პოლიტიკურ ისტორიას თავის ნაშრომებში საკმაოდ დიდი ადგილი დაუთმო პროფ. დ. გვრიტიშვილმა. 1955 წ. გამოქვეყნდა მისი მონოგრაფია „ფეოდალური საქართველოს სოციალური ურთიერთობის ისტორიიდან“. ამ ნაშრომში დ. გვრიტიშვილი სწავლობს ქართლის სათავადოებს, ყურადღებას აქცევს მათი წარმოშობის დროსა და პირობებს და ასკვნის: „სათავადოების წარმოქმნა ფეოდალური საწარმოო ძალების შემდ-

---

[1] ვ. გაბაშვილი, ქართული ფეოდალური წყობილება XVI—XVII საუკუნეებში, თბილისი, 1958, გვ. 61.

[2] ვ. გაბაშვილი, ქართული ფეოდალური წყობილება XVI—XVII საუკუნეებში, გვ. 143.

[3] ვ. გაბაშვილი, თემურ-ლენგი, ნარკვევები მახლობელი აღმოსავლეთის ისტორიიდან, თბილისი, 1957, გვ. 224.

[4] ვ. გაბაშვილი, თემურ-ლენგი, გვ. 220, 221, 224.

[5] Ш. А. Месхия, Города и городской строй феодальной Грузии. Тбилиси, 1960, стр. 46, 47, 90.

გომი დეგრადაციის შედეგი იყო. ქართლის სათავადოების ჩამოყალიბება ძირითადად იწყება XIV საუკუნეში და მთავრდება XVI საუკუნეში. ქართლის სათავადოების ნაწილი ოდესღაც ცალკეულ საერისთავოებს წარმოადგენდა და ქართლის საერისთავოში შედიოდა. მოვლენები ისე განვითარდა, რომ ქართლის საერისთავო XIV საუკუნის მეორე ნახევარში გაქრა. ასე რომ, ქართლის საერისთავოს გაქრობა ამავე დროს იყო ქართლში სათავადოების ჩამოყალიბება-გაფორმების პროცესიც“[1].

დ. გვრიტიშვილი საქართველოს ეკონომიური დაძაბუნების მიზეზებზე საუბრისას, ხაზგასმით აღნიშნავს თემურ-ლენგის შემოსევების დამღუპველ შედეგებს[2].

1962 წელს გამოქვეყნდა იმავე ავტორის „ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან“, სადაც თემურ-ლენგის საქართველოში შემოსევათა შესახებ თხრობა საკმაოდ ვრცლადაა წარმოდგენილი[3]. ბოლოს ავტორი აკეთებს მართებულ დასკვნას, რომ „თემურ-ლენგის ლაშქრობათა შედეგად არსებითად შეიცვალა ჩვენი ქვეყნის ნორმალური განვითარების პირობები. საწარმოო ძალების განვითარება შეწყდა. გარეშე სამყაროსთან გავლენა და ავტორიტეტი უკიდურესად დაეცა. ამიერკავკასიის ხალხების კონსოლიდაცია-გაერთიანების პრობლემა დღის წესრიგიდან ამოვარდა“[4].

დ. გვრიტიშვილმა ყურადღება მიაქცია აგრეთვე შინაკლასობრივი ბრძოლის ფაქტებსაც XIV—XV სს. მიჯნაზე საქართველოში[5].

XIV—XV საუკუნეების საქართველოში სოციალური ურთიერთობის საკითხებს სწავლობენ აგრეთვე გ. ჯამბურია, გ. აკოფაშვილი, მ. ქიქოძე, დ. მეგრელაძე და სხვ.

გ. ჯამბურიამ მონოგრაფიულად შეისწავლა ქვემო ქართლის ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი სათავადო „საბარათაშვილო“, რომლის ისტორიაც, როგორც სათავადოსი, ავტორის აზრით, XV საუკუნის პირველ ნახევარშია საძიებელი[6].

---

[1] დ. გვრიტიშვილი, ფეოდალური საქართველოს სოციალური ურთიერთობის ისტორიიდან, თბილისი, 1955, გვ. 55.

[2] დ. გვრიტიშვილი, დასახ. ნაშრ., გვ. 52.

[3] დ. გვრიტიშვილი, ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან, I, თბილისი, 1962, გვ. 334—358.

[4] იქვე, გვ. 358.

[5] დ. გვრიტიშვილი, ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან, II, თბილისი, 1965, გვ. 140.

[6] გ. ჯამბურია, ქართული ფეოდალური ურთიერთობის ისტორიიდან, თბილისი, 1955, გვ. 5, 6, 8, 9, 10.

სამილახოროს, როგორც სათავადოს ისტორია შესწავლილი აქვს გ. ქიქოძეს[1]. ავტორი სამილახოროს წარმოშობას XIV საუკუნის პირველ ნახევარში ვარაუდობს.

აზნაურთა ფენის სოციალური მდგომარეობისა და გლეხობის ეკონომიური ვითარების შესწავლას ისახავს მიზნად გ. აკოფაშვილის[2] და დ. მეგრელაძის ნაშრომები[3].

XIV საუკუნის საქართველოში სოციალური ურთიერთობის საკითხებს ეხებიან აკად. ი. დოლიძე[4] და პროფ. ა. კიკვიძე[5].

ეს საკითხები (აზნაურთა სოციალური ფენის დიფერენციაცია, გლეხთა კატეგორიები და სხვ.) სამეცნიერო ლიტერატურაში, არსებული ქართული წყაროების მიხედვით, საკმაოდ კარგადაა შესწავლილი და ამიტომ წინამდებარე ნაშრომში ამაზე სიტყვას აღარ გავაგრძელებთ.

ასეთია XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედისა და XV საუკუნის დასაწყისის საქართველოს პოლიტიკური და სოციალურ-ეკონომიური ისტორიის შესახებ არსებული ლიტერატურის ზოგადი მიმოხილვა.

ზემოხსენებულ მკვლევართ არაერთი საინტერესო მოსაზრება აქვთ გამოთქმული, ზოგიერთი რამ კი დაზუსტებას მოითხოვს. ეს გარემოება, როგორც დასაწყისშიც გვქონდა აღნიშნული, საკუთრივ ქართულ ენაზე არსებული მასალის სიმცირითაა გამოწვეული. ამიტომაც იყო, რომ თავის დროზე აკად. ივ. ჯავახიშვილმა უცხოურ, კერძოდ კი სპარსულ წყაროს მიმართა. მაგრამ ივ. ჯავახიშვილს მხოლოდ ერთი სპარსული წყარო ჰქონდა ხელთ (შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარ-

---

[1] გ. ქიქოძე, ქართლის სათავადოების ისტორიიდან XV—XVIII სს. (სამილახორო): მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის, ნაკვ. 35, თბილისი, 1963, გვ. 97.

[2] გ. აკოფაშვილი, ცვლილებები აზნაურთა ფენის სოციალურ მდგომარეობაში XIII—XIV სს. საქართველოში: ივ. ჯავახიშვილის სახელობის ისტორიის ინსტიტუტის შრომები, IV, ნაკვ. II, 1959, გვ. 64.

[3] დ. მეგრელაძე, გლეხობის ეკონომიური მდგომარეობა XIII საუკუნის II ნახევრიდან XV საუკუნემდე: ნარკვევები ფეოდალური საქართველოს გლეხობის ისტორიიდან, თბილისი, 1967, გვ. 70—89.

[4] ი. დოლიძე, ძველი ქართული სამართალი, თბილისი, 1953, გვ. 286, 287, 371 და სხვ.; Судебник Бека и Агбуга, грузинский текст, введение И. С. Долидзе, перевод В. Д. Дондуа и И. С. Долидзе, Тбилиси, 1960, стр. 7—25.

[5] ა. კიკვიძე, სამცხის სამთავროს წარმოშობა საქართველოს ფეოდალურ მონარქიაში: თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის შრომები, XXXVII, 1949, გვ. 79—95.

ნამე“), ხოლო როგორც ზემოთ გვქონდა აღნიშნული, სპარსული და სპარსულენოვანი წყაროები, რომლებიც ცნობებს გვაწვდიან XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედისა და XV საუკუნის დასაწყისის საქართველოს სოციალურ-ეკონომიური და პოლიტიკური ისტორიისათვის, საკმაო რაოდენობითაა.

წინამდებარე ნაშრომის მიზანიც სწორედ ამ წყაროების ცნობების რაც შეიძლება სრულად გამოყენება და ამ ცნობების საფუძველზე საქართველოს სოციალურ-ეკონომიური და პოლიტიკური ისტორიის სურათის შეძლებისდაგვარად აღდგენის ცდაა.

## თ ა ვ ი II

# საქართველო XIII — XIV საუკუნეებში

XIII საუკუნის დასაწყისისათვის საქართველომ თავისი ძლიერების ზენიტს მიაღწია. ოციანი წლებისათვის საქართველომ თავის კონტროლს დაუქვემდებარა დვინ-არზრუმისა და დარუბანდ-შამახიის სავაჭრო მაგისტრალები; მას განზრახული ჰქონდა აგრეთვე ირანიდან ლევანტისაკენ გამავალი სავაჭრო გზის ხელში ჩაგდებაც (არზრუმ-ხლათის სასულთნოების დაპყრობა). როგორც ჩანს, საქართველო აპირებდა აღმოსავლეთისა და დასავლეთის სავაჭრო ურთიერთობაში შუამავლის როლში გამოსვლას.

საქართველოს ამგვარ განზრახვას რეალური პირი უჩანდა, რადგან ოდესღაც ძლიერი ბიზანტია დასუსტებული იყო, ხოლო მახლობელი აღმოსავლეთის ტერიტორიაზე დაქნინებული სასულთნოები და საამირო-საათაბაგოები არსებობდნენ[1].

XII—XIII საუკუნეთა მიჯნაზე საქართველო ეკონომიურად ღონიერ ქვეყნად გამოიყურება. ქვეყნის ეკონომიკის წამყვან დარგს, ბუნებრივია, სოფლის მეურნეობა წარმოადგენდა.

საქართველოს სამეფოს მესვეურნი დიდ ყურადღებას აქცევდნენ სარწყავი არხებისა და წყალსადენების გაყვანას[2].

საირიგაციო ქსელის გადიდებასა და მოწყობასთან მჭიდროდ იყო დაკავშირებული სათესი ფართობის გადიდება: საკმაოდ დიდ ფართობზე რამდენიმე ჯიშის ხორბალი მოჰყავდათ[3].

---

[1] ვ. გ ა ბ ა შ ვ ი ლ ი, საქართველოს სავაჭრო ურთიერთობანი XII საუკუნეში, თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის შრომები, 121, თბილისი, 1967, გვ. 205.

[2] ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, საქართველოს ისტორია, XI—XV საუკუნეები, თბილისი, 1949, გვ. 95.

[3] ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, საქართველოს ეკონომიური ისტორია, წ. I, ტფილისი, 1939, გვ. 325—351; დ. გ ვ რ ი ტ ი შ ვ ი ლ ი, ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან, თბ., 1962, გვ. 12—15; შ. ლ ო რ თ ქ ი ფ ა ნ ი ძ ე, გლეხობის ეკონომიური მდგომარეობა (VIს.—XIII ს. დამდეგამდე), ნარკვევები ფეოდალური საქართველოს გლეხობის ისტორიიდან, თბილისი, 1967, გვ. 34, 35.

ძალზე დაწინაურებული ყოფილა მევენახეობა-მეღვინეობა. ვაზის თითქმის ყოველგვარი ჯიში ხარობდა საქართველოში[1] და მევენახეობა-მეღვინეობას XI—XIII საუკუნეთა საქართველოს ეკონომიკაში წამყვანი ადგილი ეჭირა (სხვათა შორის, შემორჩენილია მევენახეობის კულტურასთან დაკავშირებული ნახატები: მაგ., ვენახის ბარვისა და მყნობის ამსახავი ჯრუჭის ოთხთავის მინიატურა)[2]. XIV საუკუნის სპარსელი ავტორების ცნობებითაც დასტურდება, რომ საქართველოში მეურნეობის სხვადასხვა დარგებს შორის დაწინაურებული ყოფილა მევენახეობა-მეღვინეობა[3].

იმდროინდელ საქართველოში მევენახეობა-მეღვინეობის ფართოდ გავრცელებაზე მეტყველებს ის გარემოებაც, რომ საქართველოს სხვადასხვა კუთხეებში არქეოლოგიური გათხრების შედეგად აღმოჩენილ გლეხის საცხოვრებლის კომპლექსებში დადასტურებულია საოჯახო მარნების არსებობა[4].

სპეციალისტებმა ყურადღება მიაქციეს იმ გარემოებასაც, რომ ღვინის შესანახი ქვევრები გვხვდება არა მარტო ჩვეულებრივ საცხოვრებელ კომპლექსებში (სოფლებში), არამედ მღვიმე-გამოქვაბულებშიც, რომელთაც საცხოვრებლად იყენებდნენ შიშიანობის დროს[5]. გლეხის მეურნეობის ერთ-ერთ წამყვან დარგს მევენახეობა-მეღვინეობა წარმოადგენდა[6].

მეურნეობის დარგებს შორის განვითარებულია აგრეთვე მეხილეობა-მებოსტნეობა,[7] მებამბეობა[8] და სელის წარმოება. სელის ზე-

---

[1] ივ. ჯავახიშვილი, საქართველოს ეკონომიური ისტორია, წ. II, თბილისი, 1935, გვ. 512—524; დ. გვრიტიშვილი, ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან, გვ. 15, 16; მ. ლორთქიფანიძე, გლეხობის ეკონომიური მდგომარეობა, გვ. 36, 37.

[2] შ. დუმბაძე, საქართველოს ისტორიული სინამდვილე და შოთა რუსთაველი: საქართველო რუსთაველის ხანაში, თბილისი, 1966, გვ. 13.

[3] И. П. Петрушевский, Земледелие и аграрные отношения в Иране XIII—XIV веков, Москва-Ленинград, 1960, стр. 232.

[4] მ. ლორთქიფანიძე, ნარკვევები ფეოდალური საქართველოს გლეხობის ისტორიიდან, გვ. 36, 37; პროფ. მ. ლორთქიფანიძე ეყრდნობა არქეოლოგიურ გამოკვლევებს.

[5] გ. გაფრინდაშვილი, ლეონტი მროველის სახიზარ მღვიმეებში, გაზ. „კომუნისტი", 25. VII. 1958, № 143; მ. ლორთქიფანიძე, დასახ. ნაშრ., გვ. 37.

[6] მ. ლორთქიფანიძე, დასახ. ნაშრ., გვ. 38.

[7] დ. გვრიტიშვილი, ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან, I, გვ. 17—24.

[8] И. П. Петрушевский, Земледелие и аграрные отношения в Иране XIII—XIV веков, стр. 232.

თი იხმარებოდა როგორც საკვები პროდუქტი და აგრეთვე როგორც საწვავ-სანათი[1], მაგრამ „რაკი ჩვენ ქვეყანას ისეთი მაღალხარისხოვანი ზეთი ჰქონდა უხვად, როგორც ნიგვზის ზეთია, საჭმელად სელის ზეთს, რა თქმა უნდა, ისეთი გასავალი არ ექნებოდა, როგორც სხვაგან"[2].

საქართველოში ძალზე ბლომად ყოფილა ნიგვზისა და წაბლის ტყეები. XIV საუკუნის დასაწყისის ანონიმი სპარსელი ავტორი (სავარაუდებელია მოგზაური, მწერალი, მოხელე), რომელმაც ყაზანყაენის დავალებით შეადგინა აგროტექნიკის შესახებ ვრცელი ტრაქტატი სათაურით „ქითაბ-ე ილმ-ე ფალაჰათ-ე უზირათ" („წიგნი მიწისმოქმედების მეცნიერების შესახებ"), გვამცნობს, რომ ნიგოზი და წაბლი საქართველოში იყო მოშენებული, თუმცა გარეული სახით სჭარბობდაო"[3].

ქართველი მეურნეები ფართოდ მისდევდნენ თაფლისა და ცვილის დამზადებას, ე. ი. დაწინაურებული ყოფილა მეფუტკრეობა, რომელსაც საქართველოში დიდი ხნის ისტორია ჰქონდა[4]. „ჩვენთვის საინტერესო ხანაში კულტურული მეფუტკრეობის არსებობაზე და მის ფართოდ გავრცელებაზე აშკარად მეტყველებს ცვილის საგლეხო გადასახადის არსებობა. ცვილს ფართო მოხმარება ეკლესიაში ჰქონდა ამ დროს, და ცვილის გადასახადს გლეხი იხდის. XII საუკუნის ერთი საბუთით გლეხის ფუძეს ეკისრება წელიწადში 15 ლიტრა ცვილის გადახდა"[5].

ფართოდ ყოფილა გავრცელებული მეაბრეშუმეობა. აბრეშუმს მრავლად ამზადებდნენ საქართველოს სხვადასხვა კუთხეში. როგორც ჩანს, აბრეშუმი ექსპორტის საგანიც ყოფილა (მაგ., ქ. დმანისიდან მრავლად გაჰქონდათ იგი).

მეაბრეშუმეობით განთქმული ყოფილა ქ. რუსთავი. ეთნოგრაფ ნ. აბესაძის დაკვირვებით ცხადი ხდება, რომ „XII საუკუნის რუსთავში მეურნეობის ეს დარგი საკმაოდ დაწინაურებული ყოფილა, ვინაიდან

---

1 ივ. ჯავახიშვილი, საქართველოს ეკონომიური ისტორია, წ. I, 1930, გვ. 373, 374.

2 ივ. ჯავახიშვილი, საქართველოს ეკონომიური ისტორია, წ. I, გვ. 373.

3 იხ. И. П. Петрушевский, Земледелие и аграрные отношения в Иране XIII—XIV вв., стр. 211.

4 ალ. რობაქიძე, მეფუტკრეობის ისტორიისათვის, თბილისი, 1960, გვ. 67—173; ვ. ლორთქიფანიძე, ლეჩხუმის ეკონომიური მდგომარეობა, გვ. 41, 42.

5 ვ. ლორთქიფანიძე, დასახ. ნაშრომი, გვ. 41, 42.

ის უკვე ნატურალური გადასახადის ერთ-ერთ მნიშვნელოვან პროდუქტს შეადგენდა სოფლის მეურნეობის სხვა პროდუქტებთან ერთად"[1].

გლეხის მეურნეობაში მეაბრეშუმეობის არსებობაზე მიუთითებს საგანგებო „საყაჭობო გადასახადის" დადასტურება საბუთებში[2].

XIII—XIV სს. საქართველოში მეაბრეშუმეობის არსებობა დასტურდება სპარსული წყაროს ცნობითაც[3].

XII—XIII სს. საქართველოში განვითარებული იყო ბინადარი მესაქონლეობა: მისდევდნენ როგორც მსხვილფეხა, ისე წვრილფეხა საქონლის მოშენებას[4]. არქეოლოგიური მასალითაც დასტურდება მსხვილფეხა საქონლის, ცხვრისა და ღორის ფართოდ მოშენების ფაქტი[5]. მეცხვარეობა ერთ-ერთი წამყვანი დარგი იყო მესაქონლეობის სხვა დარგებს შორის. ქართული მატყლი ძვირად ფასობდა და ბლომად გაჰქონდათ უცხოეთში.

არქეოლოგიური გათხრების საშუალებით ნასახლარებში დადასტურებულია შინაური ფრინველის ძვლები, რაც მეფრინველეობის ფართოდ გავრცელებაზე მიუთითებს[6].

საქართველო ოდითგანვე განთქმული იყო საუკეთესო ჯიშის ცხენებით. ჩვენთვის საინტერესო ხანაშიც ფართოდ მისდევდნენ ჯიშიანი ცხენის მოშენებას; გეოგრაფ ზაქარია ყაზვინის ცნობით, ქართული ჯიშის ცხენ-ჯორი მრავლად გაჰყავდათ უცხოეთშიც[7].

იმდროინდელ საქართველოში მისდევდნენ მეთევზეობასა და ნადირობას. მეთევზეობას და ნადირობას გარდა გართობა-დროსტარებისა წმინდა სამეურნეო დანიშნულებაც ჰქონდა. თევზი და ნანადირევი აკმაყოფილებდა მეთევზის თუ მონადირის პირად მოთხოვნილებას, ამავე დროს ბაზარზეც გადიოდა გასაყიდად. როგორც ჩანს, თევზეულს და ნანადირევს არც თუ მცირე ადგილი ეკავა საბაზრო პროდუქციაში თუ ქართველი კაცის სამეურნეო ცხოვრებაში, ამიტომაცაა, რომ

---

[1] ნ. აბესაძე. მეაბრეშუმეობა საქართველოში (ეთნოგრაფიული მასალების მიხედვით), თბილისი, 1957, გვ. 146.

[2] მ. ლორთქიფანიძე, დასახ. ნაშრ., გვ. 41.

[3] И. П. Петрушевский. Земледелие и аграрные отношения в Иране XIII—XIV веков, стр. 232.

[4] И. П. Петрушевский, დასახ. ნაშრ., გვ. 232; მ. ლორთქიფანიძე, დასახ. ნაშრ., გვ. 40, 41.

[5] მ. ლორთქიფანიძე, დასახ. ნაშრ., გვ. 41.

[6] იქვე.

[7] ივ. ჯავახიშვილი, საქართველოს ისტორია. XI—XV საუკუნეები, თბილისი, 1949, გვ. 96.

საქართველოს შესახებ ცნობების მოწოდებისას სპარსელი გეოგრაფები საგანგებოდ აღნიშნავდნენ სანადირო ადგილების სიუხვეს და მეთევზეობის განვითარებას[1].

XII—XIII სს. საქართველოში მაღალ დონეზე იდგა ხელოსნობა. იმდროინდელი ხელოსნური ნაწარმი თავისი მხატვრულობის დონით, შეიძლება თამამად ითქვას, ხელოვნების ნიმუშებს ედრება (თიხისა და მინის ჭურჭელი, ოქრომჭედლობის ნიმუშები, სპილენძის ჭურჭელი და სხვ.).

ხელოსნები მეფის თუ ფეოდალების სასახლეებში შრომობდნენ (სოფლებში თუ ქალაქებში), ზოგი კი მიმოდიოდა ქვეყნის სხვადასხვა კუთხეში. მაგრამ „ხელოსანთა უმრავლესობა ქალაქებში იჯდა და ქალაქური წარმოების ძირითად შინაარსს ქმნიდა. ხელოსნობა იყო, რის გარშემოც უპირატესად თავს იყრიდა „სავაჭრო ერის კრება“, ხელოსნური ნაწარმი იმ დროს აღებ-მიცემის მთავარ საგანს წარმოადგენდა“[2].

სოფლის მეურნეობის და ხელოსნობის დაწინაურებამ, ბუნებრივია, განაპირობა ვაჭრობის გაცხოველება. ვაჭრობა წარმოებდა როგორც ქვეყნის შიგნით, ისე ქვეყნის გარეთაც, უცხო ქვეყნებთან[3]. ზაქარია ყაზვინის ცნობით, საქართველოდან გაჰქონდათ ბამბა, მატყლი, აბრეშუმი, ტანისამოსი, ხალიჩები, ქურქები, სინდიყი და სხვ. ნავთიც კი გაჰქონდათ საქართველოდან აქლემებით და გემებით[4].

„XI—XII სს. ქართული საისტორიო და ლიტერატურული ძეგლების სათანადო ტერმინოლოგიის შესწავლა უხვ მასალას მოგვცემდა საქართველოს სავაჭრო ურთიერთობათა საკითხების გასარკვევად. ისეთი ტერმინები, როგორიცაა ბასრი, ბალახში, მისრული, თოხარიკი და სხვ. წარმოშობით დაკავშირებულია მახლობელი აღმოსავლეთის და შუა აზიის ქალაქებთან, ქვეყნებთან; ისინი აღნიშნავენ საქართველოს სავაჭრო კავშირებს აღმოსავლეთ ქალაქებთან და ქვეყნებთან“[5].

---

[1] И. П. Петрушевский. Земледелие и аграрные отношения в Иране XIII—XIV вв., стр. 232; მ. ლორთქიფანიძე, დასახ. ნაშრ., გვ. 41.

[2] ნ. ბერძენიშვილი, ვ. დონდუა და სხვ., საქართველოს ისტორია, გვ. 173.

[3] ივ. ჯავახიშვილი, საქართველოს ეკონომიური ისტორია, ტფილისი, 1907, გვ. 30—33.

[4] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, XI—XV საუკუნეები, თბილისი, 1949, გვ. 95, 96.

[5] ვ. გაბაშვილი, საქართველოს სავაჭრო ურთიერთობანი XII საუკუნეში, გვ. 208.

ხელოსნობისა და ვაჭრობის ხელშეწყობის მიზნით საქართველოს მესვეურთა თაოსნობით იწყება სავაჭრო-საქარავნო გზების კეთილმოწყობა, შენდება ქვითკირის ხიდები, სასტუმრო-ფუნდუკები და სხვ.

ხელოსნობისა და ალებმიცემობის განვითარების შედეგად XI—XII სს. საქართველოში ქალაქთა რიცხვმა იმატა. „დამახასიათებელია, რომ XI—XII საუკუნეებში ქალაქი ეწოდებოდა არა მხოლოდ ზღუდეშემოვლებულს, ხელოსნებითა და ვაჭრებით დასახლებულ ადგილს, არამედ ყოველ ადგილს, სადაც კი ვაჭრობა და ალებმიცემობა სწარმოებდა თუნდაც დროებით"[1].

ამავე დროს ძველი ქალაქების გვერდით არსდება ე. წ. ახალქალაქები[2]. ამასთანავე, მნიშვნელოვან ეკონომიურ ცენტრებად იქცნენ ძველი ციხე-ქალაქები, როგორც მაგ., ქ. გორი. გორი, რომელიც სავაჭრო გზების შესაყარზე მდებარეობდა, თანდათან აყვავდა და გაშენდა დავით აღმაშენებლის დროს. დავითმა დაასახლა აქ სომხები (ვაჭრულ-ხელოსნური მოსახლეობა) და გარკვეული შეღავათიანი პირობებიც შეუქმნა მათ. ამიტომაცაა, რომ მათე ურჰაელის თქმით, „სომხები დიდი სიხარულით და აღფრთოვანებით უყურებდნენ მას (დავითს)"[3].

XI—XII საუკუნეებში წარმოშობილ ქალაქთა რიცხვს მიეკუთვნება ატენი, გორი, ქინვანი, ბარალეთი, სურამი, ალი, ზოვრეთი; ამავე დროს საქართველოს ფეოდალური მონარქიის წარმოშობასთან ერთად ზოგიერთი ადრეფეოდალური ხანის ქალაქი (წუნდა, უჯარმა...) კარგავს თავის მნიშვნელობას[4].

ერთი სიტყვით, XII საუკუნეში საქართველოში (ისევე როგორც აღმ. ამიერკავკასიის ქვეყნებში: შირვანში, სომხეთში) ძალზე განვითარდა ქალაქები და საქალაქო ცხოვრება. განსაკუთრებულ როლს მაინც თბილისი ასრულებდა. თბილისი კეთილმოწყობილი გზებით დაკავშირებული იყო აღმოსავლეთისა და დასავლეთის შემაერთებელ მთავარ სავაჭრო-საქარავნო გზასთან. ამავე დროს თბილისი უკავშირდებოდა დვინ-არზრუმის და დარუბანდ-შამახიის სავაჭრო გზებს[5].

---

[1] ნ. ბერძენიშვილი, ვ. დონდუა და სხვ., საქართველოს ისტორია, გვ. 175.

[2] Ш. А. Месхия. Города и городской строй феодальной Грузии. Тбилиси, 1959, стр. 43, 44.

[3] ლიანა დავლიანიძე, მათე ურჰაელის ცნობები დავით აღმაშენებლის შესახებ: საქართველო რუსთაველის ხანაში, თბილისი, 1966, გვ. 228.

[4] Ш. А. Месхия. დასახ. ნაშრ., გვ. 45, 46.

[5] გ. გაბაშვილი, საქართველოს სავაჭრო ურთიერთობანი XII საუკუნეში, გვ. 207.

XIII საუკუნის პირველი მეოთხედის სპარსულენოვანი გეოგრაფიული თხზულების ცნობით, თბილისი დიდი და კარგად გამაგრებული ქალაქი ყოფილა მრავალი სავაჭროთი, სასახლეებით, ბაღებით, აბანოებით და ტივებზე გამართული წისქვილებით. ანონიმი ავტორის ცნობის თანახმად, თბილისი წარმოგვიდგება როგორც მნიშვნელოვანი სავაჭრო ცენტრი, სადაც ტკბილეულის, ხილეულის (ბროწეული), ცვილის, ბეწვეულის (თახვის და წავის ბეწვი), უნაგირების, ლაგმების, კაპარჭების, ხილიფების, ბროლის და მინის ჭურჭლეულის გვერდით იყიდებოდნენ მონები და მონა-მხევლები[1]. ასე რომ, თბილისი XII—XIII საუკუნეთა მიჯნაზე ერთ-ერთი უმნიშვნელოვანეს სავაჭრო-ეკონომიური და პოლიტიკური ცენტრი იყო წინა აზიასა და ამიერკავკასიაში.

ყოველივე ზემოთქმულის შემდეგ ცხადია, რომ საქართველო იმ დროისათვის საკმაოდ მდიდარ და ღონიერ ქვეყნად გამოიყურებოდა. „XII—XIII სს. მიჯნაზე საქართველო წინა აზიის არა მარტო უძლიერეს სახელმწიფოს წარმოადგენდა, არამედ ეკონომიურადაც ერთ-ერთ ყველაზე მეტად დაწინაურებულ ქვეყნად ითვლებოდა. მისი ფეოდალური ეკონომიკის მაღალი დონე შეპირობებული იყო განვითარებული სოფლის მეურნეობით, რთული და მრავალმხრივი საქალაქო ცხოვრებით, გაცხოველებული ვაჭრობით, ინტენსიური ხელოსნობით და სხვადასხვა ხელოსნური დარგების არსებობით. ისევე როგორც საშუალო საუკუნეების ყველა ფეოდალურ სახელმწიფოში, საქართველოშიც განსაკუთრებით განვითარებული იყო საგარეო ვაჭრობა“[2].

ასეთი დაწინაურებული ეკონომიკის შედეგად, რასაკვირველია, სამეფოს შემოსავალიც დიდი იქნებოდა. XIV საუკუნის სპარსელ გეოგრაფს ჰამდალაჰ ყაზვინის მოაქვს ცნობა, რომლის მიხედვითაც, საქართველოს „სახელმწიფო შემოსავალი იქაური მეფეების დროს დაახლოებით ახლანდელ ხუთას თუმანს შეადგენდა“[3].

ამ ცნობას ყურადღება მიაქცია ვ. ბარტოლდმა, ხოლო შემდეგ ივ. ჯავახიშვილმა. ვ. ბარტოლდმა გამოიანგარიშა, რომ ილხანთა

[1] Н. Д. Миклухо-Маклай. Географическое сочинение XIII в. на персидском языке: Ученые записки Института востоковедения, IX, Москва-Ленинград, 1954, стр. 302, 303; იხ. აგრეთვე რ. კიკნაძე, XI—XIII საუკუნეთა თბილისის ისტორიიდან: ივ. ჯავახიშვილის სახელობის ისტორიის ინსტიტუტის შრომები, V, ნაკვ. I, 1960, გვ. 129—135.

[2] ვ. გაბაშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 205.

[3] The Geographical part of the Nuzhat-al-qulub composed by Hamd-allāh Mustawfi of Qazwin in 740 (1340) edited by G. Le Strange, Leyden-London, 1915, gli. 93. ისთახრი, ჰოდუდ ალ-ალემი, ჰამდალაჰ ყაზვინი, თარგმანი შენიშვნებითა და საძიებლით ე. ფუთურიძისა, თბილისი, 1937, გვ. 23.

დროინდელი ხუთასი თუმანი პირველი მსოფლიო ომის წინადროინდელი კურსით უდრიდა 3750 000 მან. უნდა მოვიგონოთ აგრეთვე, რომ ფულის მყიდველობითი უნარი მონღოლთა დროინდელ ირანში გაცილებით დიდი იყო, ვიდრე მსოფლიო ომის წინ[1]. ვ. ბარტოლდის მიერ გამოანგარიშებული მონღოლთა ბატონობის წინადროინდელი სახელმწიფო შემოსავალი ივ. ჯავახიშვილმა მიიჩნია XII საუკუნისად[2], შეუდარა იგი მც. აზიის, არაბეთის, ერაყის და ფარსის შემოსავალს და შეცდომით დაასკვნა, რომ საქართველოს შემოსავალი მეტი იყო ვიდრე მც. აზიის, არაბეთის, ერაყისა და ფარსისა[3].

ჰამდალაჰ ყაზვინის ზემოხსენებული ცნობა მონღოლთა ბატონობის წინადროინდელი საქართველოს ეკონომიკის მაღალი დონის საჩვენებლად გამოყენებული აქვს პროფ. ი. პ. პეტრუშევსკის. მხოლოდ იგი თუმნებს მანეთების მაგიერ ილხანთა დროინდელი დინარებით ანგარიშობს. მის მიხედვით საქართველოს შემოსავალი მონღოლთა წინანდელი ხანისა 5000000 დინარს უდრიდა[4].

ასეა თუ ისე, ცხადია, რომ საქართველოს სამეფოს შემოსავალი მონღოლთა ბატონობის წინა დროისა, გაცილებით მეტი იყო XIV საუკუნის 30-იანი წლების ბოლოს (მონღოლთა ბატონობის შემდეგდროინდელ) შემოსავალთან შედარებით (120 თუმანი და ორი ათასი დინარი)[5].

საქართველოს სამეურნეო და პოლიტიკურმა ძლიერებამ განაპირობა ფეოდალური კულტურის უჩვეულო აყვავება. იმდროინდელი კულტურის შესახებ ვრცლად საუბარი ამჟამად ჩვენ მიზნად არა გვაქვს: აქ მხოლოდ აღვნიშნავთ, რომ საქართველოში კულტურის თითქმის ყველა დარგში (პოეზია, მუსიკა, მხატვრობა, არქიტექტურა და სხვ.)

---

1 Б. В. Бартольд. Персидская надпись на стене анийской мечети Мануче, Сочинения, IV, Москва, 1966, стр. 324.

2 ივ. ჯავახიშვილი, საქართველოს ეკონომიური ისტორია, I, ტფილისი, 1930, გვ. 117, 119.

3 ამის შესახებ იხ. ვ. დონდუა, ჰამდალაჰ ყაზვინის ერთი ცნობის გამო: ვარლამ დონდუა, საისტორიო ძიებანი, თბილისი, 1967, გვ. 141—145. სამწუხაროდ ივ. ჯავახიშვილის მიერ დაშვებული უზუსტობა გამეორებულ იქნა ჩვენს ნაშრომშიც, რომელიც 1967 წელს (ვ. დონდუას წიგნის გამოსვლამდე) გამოქვეყნდა. იხ. დ. კაციტაძე, XIV საუკუნის საქართველოს ეკონომიური ისტორიიდან. თსუ შრომები, 121, თბილისი, 1967, გვ. 252.

4 И. П. Петрушевский. Земледелие и аграрные отношения в Иране XIII—XIV веков, стр. 98.

5 ჰამდალაჰ ყაზვინი, „ნოზჰათ ულ-ყულუბ", გვ. 93; ვ. ფუთურიძე, ისთახრი, ჰოდუდ ალ-ალემი, ჰამდალაჰ ყაზვინი, თბილისი, 1937, გვ. 23; И. П. Петрушевский, დასახ. ნაშრომი, გვ. 98.

მსოფლიო მნიშვნელობის შედევრები შეიქმნა (ნიმუშად მარტო „ვეფხისტყაოსანიც“ კმარა!).

იმ დროის ქართულ ხელოვნებას ახასიათებს ბევრი ისეთი ნიშანი, რომელიც რამდენიმე საუკუნის შემდეგ ევროპაში „რენესანსს“ დაედო საფუძვლად.

XIII საუკუნის დასაწყისისათვის საქართველოში ფეოდალურმა ურთიერთობამ თავისი განვითარების მწვერვალს მიაღწია: ამ დროისათვის ბატონყმობა სოციალური ურთიერთობის გაბატონებული ფორმა ხდება[1].

ზემოთქმულიდან გამომდინარე, XIII საუკუნის დასაწყისისათვის საქართველო დიდი კულტურის მქონე, ზრდადასრულებული, ეკონომიურად ღონიერი და პოლიტიკურად ძლიერი სახელმწიფო იყო. „ეს იყო ფეოდალური ურთიერთობის ზრდის დასასრული, ამ ურთიერთობის განვითარების აღმავლობის საზღვარი, მისი შუახნის დასასრული. ამის შემდგომი განვითარება ამ ურთიერთობის დაშლის ტენდენციების ზრდის ნიშნის ქვეშ, ახალი (ბურჟუაზიული) ურთიერთობის ჩასახვის ნიშნის ქვეშ შეიძლებოდა მხოლოდ“[2]. მაგრამ ქვეყნის ნორმალური განვითარება ხელოვნურად იქნა შეფერხებული მონღოლთა შემოსევისა და მათ მიერ საქართველოს დაპყრობის გამო.

მონღოლები თავიანთი განვითარების დონით ბევრად ჩამორჩებოდნენ მათ მიერ დაპყრობილ ხალხებს (ირანელებს, ქართველებს, სომხებს...). ისინი მომთაბარენი იყვნენ, მომთაბარეთა შემოსევების ჩვეულებრივი შედეგი კი საწარმოო ძალების ნგრევა იყო. მომთაბარეთა შემოსევები ამუხრუჭებდა კულტურული ქვეყნების სოციალურ-ეკონომიურსა თუ პოლიტიკურ განვითარებას. კ. მარქსი და ფრ. ენგელსი „გერმანულ იდეოლოგიაში“ აღნიშნავენ, რომ „ბარბაროსული ხალხების შესევა, ჩვეულებრივი ომებიც კი, საკმარისია, რათა განვითარებული საწარმოო ძალებისა და მოთხოვნილებების მქონე რომელიმე ქვეყანა იქამდე მივიდეს, რომ იძულებული გახდეს ყველაფერი კვლავ თავიდან დაიწყოს“[3].

მონღოლთა შემოსევებმა გააპარტახეს ამიერკავკასიის და მახლობელი აღმოსავლეთის ქვეყნების ფეოდალური მეურნეობა.

---

[1] Н. Бердзенишвили. Очерк из истории развития феодальных отношений в Грузии (XIII—XVI вв), Тбилиси. 1937, стр. I.

[2] ნ. ბერძენიშვილი, საქართველოს რუსეთთან შეერთების ისტორიული მნიშვნელობისათვის, მნათობი, № 6, 1954, გვ. 125.

[3] კ. მარქსი და ფრ. ენგელსი, გერმანული იდეოლოგიიდან, თბილისი, 1948, გვ. 66.

„მონღოლებმა დაიპყრეს შუა აზია, ირანი, ამიერკავკასიის ქვეყნები, მცირე აზიის აღმოსავლეთი ნაწილი და მიადგნენ სირია-ეგვიპტის საზღვრებს. მათ გაანადგურეს ხორეზმის სახელმწიფო შუა აზიაში, დაამხეს აბასელთა სახალიფო ერაყში, ბოლო მოუღეს რუმის სასულთნოს მცირე აზიაში. მახლობელი აღმოსავლეთის პოლიტიკური რუკა არსებითად შეიცვალა“[1].

XIII საუკუნის ორმოციანი წლებისათვის მონღოლებმა თითქმის მთელი აღმოსავლეთ საქართველო დაიპყრეს.

მონღოლთა ბატონობის ხანა საქართველოში, როგორც ცნობილია, ორ პერიოდად იყოფა. პირველი პერიოდის ქრონოლოგიური ჩარჩოებია XIII საუკუნის 30-იანი წლებიდან 1255 წლამდე. ამ პერიოდში მონღოლები ახალ-ახალი მიწების ხელში ჩასაგდებად ილვწიან და დიდ ლაშქრობებს აწყობენ.

მეორე პერიოდი იწყება 1255 წლიდან, როდესაც ქვეყნების დაპყრობა ძირითადად დასრულდა და მონღოლთა წინაშე დადგა დაპყრობილი ქვეყნების მართვა-გამგებლობის საკითხი. უზარმაზარი სახელმწიფო მოითხოვდა შესაფერის ბიუროკრატიულ აპარატს შემოსავალ-გასავლის ზუსტი ფიქსაციისა და სამხედრო რეზერვების გამოვლინებისათვის[2].

1254 (სომხური წელთაღრიცხვით 703) წელს[3] სამხედრო და ფინანსური რეზერვების გამოვლინების მიზნით დაიწყო მონღოლთა უზარმაზარი სახელმწიფოს აღწერა, რაც შეეხო საქართველოსაც.

XIV საუკუნის შესანიშნავი წყარო, ქართველი ანონიმი ისტორიკოსის (ჟამთააღმწერელი) თხზულება ძვირფას ცნობებს გვაწვდის მონღოლთა მიერ ჩატარებული აღწერის შესახებ.

ჟამთააღმწერელი მოგვითხრობს: აღწერის ჩასატარებლად გამო-

---

[1] ვ. გაბაშვილი, მახლობელი აღმოსავლეთი მონღოლთა შემოსევების პერიოდში: ნარკვევები მახლობელი აღმოსავლეთის ისტორიიდან, თბილისი, 1957, გვ. 157.

[2] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, თბილისი, 1941, გვ. 54; Н. Бердзенишвили, Очерк из истории развития феодальных отношений в Грузии (XIII—XIV вв.), стр. 8; ნ. ბერძენიშვილი, თათართა ბატონობის ხანა: საქართველოს ისტორიის საკითხები, III, თბილისი, 1966, გვ. 67; ნ. ბერძენიშვილი, საქართველოს ისტორია. XIII—XIV სს.: საქართველოს ისტორიის საკითხები, II, თბილისი, 1965, გვ. 56, 57; ი. ცინცაძე, მონღოლები და მონღოლთა დაპყრობები, თბილისი, 1960, გვ. 185, 186; დ. გვრიტიშვილი, ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან, თბილისი, 1962, გვ. 204—207; ი. სიხარულიძე, ქართველი ხალხის ბრძოლა დამოუკიდებლობისათვის XIII—XIV სს., გვ. 108.

[3] ი. სიხარულიძე, დასახ. ნაშრ., გვ. 109.

ყოფილი სპეციალური მოხელე არღუნი „ვითარცა მოიწია საქართველოსა, დიდსა ჭირსა მიეცნეს ყოველნი მკვდრნი სამეფოსა დავითისნი, და იწყეს აღწერად კაცთაგან და პირუტყუთამდე, ყანით ვენახამდე, წალკოტით ბოსტნამდე. და ცხრასა გლეხსა, სრულისა მიწისა მქონებელსა, ერთი ლაშქარს წარმავალი კაცი შეაგდიან. და გამოჴდა სამეფოსაგან დავითისა ცხრა დუმანი მჴედარი, თათართა თანა წარმავალი, რომელ არს ცხრა ბევრი. და განაწესეს ძღუენი სოფლისაგან: ათასისა მჴედრისა მთავარსა კრავი ერთი და დრაჰკანი ერთი, ხოლო ბევრისა მთავარსა ცხოვარი ერთი და დრაჰკანი ორი, და მიზდი ცხენისა თეთრი სამი. დღისა ერთისა. და ესრეთ განუწესა, და წარვიდა საბერძნეთს და ბაღდადს, და ყოველგან.

ამან არღუნ განაწესა. რა იგი ჴერ იყო ოთხსავე საყაენოსა შინა, რამეთუ იყო კაცი ესე სამართლის მოქმედი. ხოლო ხუცესთა და მონაზონთა და საეკლესიოთა განწესებათა არა შეაგდო საზღავი, არცა ყალანი, ეგრეთვე შიხთა, და დავრეშთა და ყოვლისა სჯულისა კაცნი საღმრთოდ განჩენილნი განათავისუფლნა“[1].

ქართველი ისტორიკოსის ცნობებს მონღოლთა მიერ ხალხის აღწერის შესახებ ავსებენ სომხური წყაროები (გრიგოლ აკანელი, კირაკოს განძაკელი, სტეფანოს ორბელიანი, ანონიმი სებასტიელი, სტეფანოს ეპისკოპოსი)[2].

როგორც ხსენებული წყაროების ცნობებით ირკვევა, მონღოლებმა მოსახლეობის ნაწილი აღწერეს. მამაკაცური მოსახლეობა 15 წლიდან 60 წლამდე აღწერის დავთარში იქნა გატარებული[3]. თითოეული აღრიცხული კაცისაგან 60 თეთრს იღებდნენ[4]. მონღოლებმა დახარკეს ხელოსნები, მჭედლები, მაღაროები, მარილის საბადოები, ვაჭრები, მეთევზეები და სხვ.[5].

---

[1] ჟამთააღმწერელი, ქართლის ცხოვრება, II, თბილისი, 1959, გვ. 235.

[2] ზემოხსენებულ სომეხ ისტორიკოსთაგან ამოკრებილი ცნობები მონღოლთა მიერ ხალხის აღწერის შესახებ მოთავსებულია წიგნში გრიგოლ აკანელი, მოისართა ტომის ისტორია. სომხური ტექსტი ქართული თარგმანით და კომენტარით გამოსცა ნოდარ შოშიაშვილმა, თბილისი, 1961, გვ. 31, 127, 128, 129, 130, 131.

[3] გრიგოლ აკანელი, მოისართა ტომის ისტორია, გვ. 31, 32, კირაკოს განძაკელის მიხედვით ხალხი 10 წლიდან შეუტანიათ აღწერის დავთრებში, იხ. გრიგოლ აკანელი, მოისართა ტომის ისტორია, გვ. 128.

[4] გრიგოლ აკანელი, მოისართა ტომის ისტორია, გვ. 32; ჯუვეინის მიხედვით 7 დრაჰკანს, იხ. ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, თბილისი, 1941, გვ. 55.

[5] კირაკოს განძაკელი, იხ. გრიგოლ აკანელი, მოისართა ტომის ისტორია, გვ. 126, 127.

მონღოლთა ხარკის სიმძიმეს მხოლოდ ქალები, ღრმად მოხუცები და ჩვილი ბავშვები გადაურჩნენ[1]. ამასთანავე მონღოლებმა სასულიერო პირები და ეკლესიის მიწები გადასახადებისაგან გაათავისუფლეს.

ივ. ჯავახიშვილის აზრით, რადგან მოსახლეობის აღწერას გარდა ფისკალურისა, სამხედრო მიზნებიც ჰქონდა, მონღოლებმა მამრობითი სქესის მოსახლეობის მხოლოდ ის ნაწილი აღწერეს, რომელსაც იარაღის ხმარება შეეძლო[2]. საქართველოს (სომხეთთან ერთად) წელიწადში 90 000 მოლაშქრე უნდა გამოეყვანა (9 სრულფუძიან გლეხზე თითო მოლაშქრე)[3].

აღწერის ჩატარებას უშუალოდ მოჰყვა მონღოლური საგადასახადო სისტემის და ვალდებულებების შემოღება: მალი, ყაფჩური, თამღა, ულუფა, ყალანი, საიამე, თაღარი, ნემერი, თარჰი და სხვა[4] გადასახადები და ვალდებულებანი მძიმედ დააწვა ქართულ ფეოდალურ საზოგადოებას, განსაკუთრებით კი, რა თქმა უნდა, მწარმოებელი კლასი, გლეხობა, დაზარალდა.

მონღოლური საგადასახადო სისტემა გაცილებით უფრო მძიმე იყო, ვიდრე ქართული, ამავე დროს არ უნდა დავივიწყოთ, რომ ახალი, მონღოლური გადასახადებისა და ვალდებულებების გვერდით ძალაში

---

[1] ვარდანი, იხ. გრიგოლ აკანელი, მოისართა ტომის ისტორია, გვ. 129. ანონიმი სებასტიელი, ჟამთააღწერა (XIII ს.), იხ. გრიგოლ აკანელი, გვ. 129.

[2] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, თბილისი, 1941, გვ. 55; ივ. ჯავახიშვილი, ვფიქრობთ სამართლიანად, უპირატესობას აძლევს გრიგოლ აკანელის (მალაქია აბელას) ცნობას. ჩვენი აზრით, საჭიროა შესწორდეს საქართველოს ისტორიის სახელმძღვანელოში მოტანილი ცნობა, რომლის მიხედვითაც მონღოლებმა მამაკაცური მოსახლეობა აღწერეს თერთმეტიდან სამოც წლამდე. იხ. ნ. ბერძენიშვილი, ვ. დონდუა და სხვ., საქართველოს ისტორია, I, თბილისი, 1958, გვ. 231.

[3] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, გვ. 56; დ. გვრიტიშვილი, ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან, გვ. 207.

[4] В. В. Бартольд. Персидская надпись на стене анийской мечети Мануче, Соч., т. IV, Москва, 1966, стр. 335—338; А. А. Али-заде, Социально-экономическая и политическая история Азербайджана XIII—XIV вв., Баку, 1956, стр. 193—288; ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, თბილისი, 1941, გვ. 55—57, 64; მისივე, საქართველოს ისტორია. XI—XV საუკუნეები, თბილისი, 1949, გვ. 127, 128; დ. გვრიტიშვილი, ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან, თბილისი, 1962, გვ. 206; რ. კიკნაძე, თამღა ილხანთა სახელმწიფოში: აღმოსავლური კრებული, I, თბილისი, 1960, გვ. 93—120; ვ. გაბაშვილი, ილხანთა ირანი XIV საუკუნის პირველ ნახევარში: ნარკვევები მახლობელი აღმოსავლეთის ისტორიიდან, თბილისი, 1957, გვ. 204—206.

დარჩა ძველი ქართული, ადგილობრივი გადასახადებიც (სამეფო, საეკლესიო, საბატონო).

მონღოლური საგადასახადო სისტემა „პრინციპულად განსხვავდებოდა განვითარებული ქართულ-ფეოდალური მეურნეობის საგადასახადო სისტემისაგან. მონღოლური საგადასახადო სისტემა, არსებითად, გამორიცხავდა მწარმოებლის დაინტერესებულობას მეურნეობაში, მის თაოსნობას, დაუნჯებისა და რეპროდუქციის შესაძლებლობას"[1].

სხვაგვარი იყო ქართული საგადასახადო სისტემა; მართალია, ქართული გადასახადები და ვალდებულებანი საკმაოდ მძიმე ტვირთად აწვა მწარმოებელ კლასს, მაგრამ გლეხს არსებობისათვის, დაუნჯება-რეპროდუქციისათვის საჭირო მინიმუმი მაინც ჰქონდა.

ქართული ფეოდალური საგადასახადო სისტემის ამოსავალი პრინციპი საგლეხო ფუძე იყო, „აქ გადასახადი ფუძეს ედო გარკვეული სახეობით და ერთხელ გადაკვეთილი რაოდენობით. ეს კი მწარმოებელს საშუალებას აძლევდა ფუძის შიგნით თავისუფალი მოქმედებისას (ფუძის დანაწილება, ნაკვეთების გაყიდვა-გასხვისება, მეურნეობის ახალი სახეების წამოწყება და სხვ.), დაუნჯება-რეპროდუქციისას— ქართული საგადასახადო სისტემა შეუდარებლად უფრო მაღალი და პროგრესული იყო, ვიდრე თათრულ-მონღოლური"[2].

ისედაც მძიმე საგადასახადო სისტემა კიდევ უფრო დამძიმდა მონღოლ მოხელეთა თვითნებობისა და ვაჭუკითხობის გამო. „ხოლო შეიწროებულ იყო მეფე და საბრძანებელი მისი არღუნის ალთუალვისაგან და რომელი იგი განეწესა. რაცა ვანისყიდებოდეს ტფილისს ასსა თეთრსა ზედა სამი თეთრი საყაენოდ დაიდებოდეს"[3]. თამღის ასაღებად თბილისს სპეციალურად დატოვებულ ხოჯა აზიზს მეფის სამზარეულოზეც მიუწვდებოდა ხელი[4]. აქედან გამომდინარე, შეგვიძლია დავასკვნათ, რომ დაბალი ხალხი გაცილებით უარეს დღეში იქნებოდა.

მონღოლ მოხელეებს გვერდში ამოუდგნენ საკუთარი, ქართველი თუ სომეხი ფეოდალები, რომელნიც გლეხთაგან ძველი ფეოდალური ვალდებულებების შესრულებას მოითხოვდნენ. სომეხი მეისტორიე კირაკოს განძაკელი მოგვითხრობს, რომ „მთავრებიც — მხარეთა

---

[1] ნ. ბერძენიშვილი, საქართველოს რუსეთთან შეერთების ისტორიული მნიშვნელობისათვის, გვ. 125.

[2] ნ. ბერძენიშვილი, დასახ. ნაშრ., გვ. 126.

[3] ჟამთააღმწერელი, გვ. 238.

[4] ჟამთააღმწერელი, გვ. 238.

მფლობელები, მათი თანამონაწილე შეიქმნენ შევიწროვებასა და (ხარკის) მოთხოვნაში, თავიანთი ინტერესებისათვის-ო"[1].

გლეხი (მწარმოებელი) ვეღარ აუდიოდა ორმაგ გადასახადს და მან „ღარიბობა", „ხიზნობა", „ბოგანოობა" დაიწყო. იგი ცდილობდა გაცლოდა თავის საცხოვრებელს. გლეხის აყრა-გაქცევა კი იწვევდა ფეოდალის მამულის დაცარიელებას მიწის მუშისაგან[2].

მიწა აღარ მუშავდებოდა და, მაშასადამე, აღარც მოსავალს იძლეოდა. გაწერილი გადასახადის გადახდაზე პასუხისმგებლობა კი მონღოლებმა ქართველ ფეოდალებს დააკისრეს.

ფეოდალებმა მალე იგრძნეს გლეხთა აყრა-გაქცევის საფრთხე და სცადეს სათათრო გამოსაღების გადახდა. კახა მეჭურჭლეთუხუცესი რკონის მონასტრისადმი დაწერილ შეწირულების წიგნში ამბობს: „და ვირე ცოცხალი ვიყო, მე დავდვა თავი და მოვიჭირვო ხარჯისა ცოტასა გამოღებისათვის ამა ჟამთა შიგა; და თუ მე აღარ ცოცხალვიყო, ვინც ჩემისა გუარისა იყოს, მან იურვოს, და თუ ღმერთმან შეიბრალოს ქრისტიანობაი და აღარ იყოს ხარჯობაი აწინდელისა დებისაი, აღარავინ დასდვას და არცა რას ვინ სთხოვდეს საკრეფელსა ამის მეტსა, რაც არ გამიჩენია"[3].

საბუთი 1259 წელსაა შედგენილი და კარგად გვიჩვენებს დიდი ფეოდალის შეჭირვებას: კახა მეჭურჭლეთუხუცესი ვალდებულებას კისრულობს ხარაჯას ნაწილი გადაიხადოს, ოღონდ გლეხები არ გაექცნენ, მამული არ გაუკაცრიელდეს.

მაგრამ თუ მსხვილი ფეოდალები, ნაწილობრივ მაინც ახერხებდნენ მამულის.მიწის შენარჩუნებას, განსაკუთრებით ცუდ დღეში აღმოჩნდნენ წვრილი აზნაურები: მათ თითქმის მუქთად, ჩალის ფასად დაყიდეს თავიანთი მამულები, დაუთმეს მონღოლთა სამსახურში მყოფ

---

1 კირაკოს განძაკელი, იხ. გრიგოლ აკანელი, მოისართა ტომის ისტორია, გვ. 128.

2 XIV საუკუნის კანონმდებლობა ცდილობს დააინტერესოს მწარმოებელი საზოგადოება დაბრუნდეს საკუთარ ფუძეზე, ხელი მიჰყოს მიწის დამუშავებას, აღადგინოს ინტენსიური მეურნეობა: ფუძის მკვიდრი, რა ხნითაც არ უნდა იყოს წასული საკუთარი მამულიდან, უფლებებს არ კარგავს ფუძეზე, იხ. სამართალი ბექასი, ქართული სამართლის ძეგლები, I, თბილისი, 1963, გვ. 445, § 56; იხ. აგრეთვე, დ. მეგრელაძე, გლეხობის ეკონომიური მდგომარეობა XIII საუკუნის II ნახევრიდან XV საუკუნემდე: ნარკვევები ფეოდალური საქართველოს გლეხობის ისტორიიდან, თბილისი, 1967, გვ. 71.

3 ქართული სამართლის ძეგლები, II. ტექსტები გამოსცა, შენიშვნები და საძიებლები დაურთო პროფ. ი. დოლიძემ, თბილისი, 1965, გვ. 63. იხ. აგრეთვე. ი. [illegible]ხარულიძე, ქართველი ხალხის ბრძოლა დამოუკიდებლობისათვის, გვ. 122.

აღზევებულ თავის შეძლებულ სახლიკაცებს, ვაჭრებს, ორტაღებს. ცნობილია, რომ მონღოლები მფარველობდნენ მსხვილ საქარავნო ვაჭრობას, ამიტომაც ორტაღები (მსოფლიო საქარავნო ვაჭრობის აქტიური მონაწილენი) გვერდში ედგნენ მონღოლ ხანებს[1].

იწყება მიწების ამოძრავება. შესანიშნავი ლაკონიურობითაა დახასიათებული ამგვარი ვითარება 1259 წლის რკონის სიგელში. „მათ ჟამთა დია ქუეყანანი დაისყიდნეს ხარკობისაგან. ოქრო ძჳირად იყვის და სოფელი იეფადო"—აღნიშნულია ხსენებულ საბუთში[2].

იმავე დოკუმენტში კახა მეჭურჭლეთუხუცესი გულისტკივილით ჩივის ფულის გაძვირებასა და მიწის გაიაფებაზე: „და აწ მე მიგეც ფასი სრული. და ჰასრე მიმჭირდა იმისსა სყიდასა შიგა, რომე ზოგი მათ მომსყიდელთა წამიღიან იეფად: რაიც ხუთი ათას თეთრად ღირდის, ორი ათასად ძლივ დავაჭირვინე, და ზოგი სხუაგან დიდებულთა ზედა გავყიდი, რაიც ათიათას თეთრად ღირდის, ხუთი ათასად ძლივ გავყიდი და ეგრე გარდავეც ყუელაი"[3].

ქართველი ფეოდალის მამული, როგორც ჩანს, დროებით მაინც, სომეხი და ებრაელი ვაჭრების ხელში გადადის. იგივე საბუთი გვამცნობს, რომ აღბუღასაგან გაყიდული ხოვლეს მამული ორტაღების, ვაჭრების ხელში გადასულა[4]. მათგან შეუძენია იგი კახა მეჭურჭლეთუხუცესს. „და ვიყიდე ხოვლე ხოჯა სალამის ცოლისა და შვილისაგან ნახევარი, და ჰასან სუმბატისძისა სომეხისაგან და იოსებ ბუღბაფაის ძისა ჰურიისაგანო"[5] — აღნიშნავს კახა თორელი.

ფეოდალებს მიწა გამოეცალათ ხელიდან, მიწის დაკარგვამ კი მათი სოციალურად დამდაბლება გამოიწვია.

ქართველი ფეოდალების ეკონომიურ გაჭირვებას ვერ უშველა ვერც იმ მდიდარმა ალაფმა, რომელიც 1258 წელს ბაღდადის აღების დროს იშოვეს მონღოლთა მხარდამხარ მებრძოლმა ქართველებმა[6].

---

[1] ვ. გაბაშვილი, ილხანთა ირანი XIV ს. პირველ ნახევარში: ნარკვევები მახლობელი აღმოსავლეთის ისტორიიდან, გვ. 206.

[2] ქართული სამართლის ძეგლები, II, გვ. 7.

[3] ქართული სამართლის ძეგლები, II, გვ. 56; ივ. ჯავახიშვილი, საქართველოს ეკონომიური ისტორია, ტფილისი, 1907, გვ. 83.

[4] ქართული სამართლის ძეგლები, II, გვ. 56.

[5] ქართული სამართლის ძეგლები, II, გვ. 56.

[6] „მაშინ ყაენმან ულო მისცა თავისუფლება და წარმოემართნეს, და ესრეთ სავსენი ურიცხვთა ნიჭითა და ალაფითა გამდიდრებულნი მეფე დავით და ქართველნი მოიწივნეს ადარბადაგანს, და მოვიდეს მუნით ტფილისად, სავსენი სიხარულითა". ჟამთააღმწერელი, გვ. 236; იხ. აგრეთვე კირაკოს განძაკელი, გრიგოლ აკანელი, მოისართა ტომის ისტორია. გვ. 37, 141.

უამრავი საგანძური, რომელიც ბაღდადის აღების შემდეგ ხელთ იგდეს მონღოლებმა და ქართველებმა, იაფად იყიდებოდა[1]. ამ ალაფმა მხოლოდ დროებით მოათქმევინა სული მამულებდამცრობილ ფეოდალებს: ზოგიერთმა მათგანმა შეძლო გაყიდული მამულების გამოსყიდვა[2], მაგრამ ამან საქმეს ვერ უშველა. ფეოდალთა ნაწილი სოციალური საფრთხის წინაშე დადგა. იგი ძველს პატივს კარგავდა და სოციალურ კიბეზე ქვეითდებოდა. მაგრამ წვრილ აზნაურთა დამცრობის ხარჯზე გაძლიერდნენ დიდებულნი[3].

იმ ავბედით დროს შედარებით უკეთეს დღეში იყო ეკლესია. როგორც ზემოთაც გვქონდა აღნიშნული, მონღოლებმა არცერთი რელიგიის (მუსლიმანური, ქრისტიანული...) კულტის მსახურნი და სასულიერო უწყების მიწები არ დახარკეს. ეკლესია შეუვალობის უფლებით სარგებლობდა.

გრიგოლ აკანელი მონღოლთა ამგვარ დამოკიდებულებას ეკლესიისადმი ჰულაგუ ყაენის ქრისტიანებისადმი სიყვარულით ხსნის[4], რაც, რასაკვირველია, სინამდვილეს არ შეეფერება. ქრისტიანული ეკლესიისადმი მონღოლების ამგვარი დამოკიდებულება დაპყრობილ ხალხებზე ბატონობის აუცილებლობით იყო გაპირობებული[5].

მაგრამ საერთო გაჭირვებას ვერც ეკლესია გადაურჩა. მართებულად აღნიშნავს ივ. ჯავახიშვილი, რომ „თუ მონღოლებმა თავის მხრივ მათ მფარველობა უწყალობეს, საზოგადო გაჭირვებულ მდგომარეობის სუსხი არც მათ ასცდენიათ თავიდან. გალატაკებული მემამულეობის

---

1 „მას ჟამსა, ოდეს ბაღდადი აუღეს თათართა, პატრონმან აჲხაზთა მეფემან ულოს წინაშე გამგზავნა მოციქულად. მაშინ ბაღდადური ალაფი ყუელა იეფად იყო“-ო — გვამცნობს მეჭურჭლეთუხუცესი კახა თორელი. იხ. ქართული სამართლის ძეგლები, II, გვ. 58.

2 ძაგან აბულეთის ძის მიერ მონასტრისადმი შეწირულების დაწერილში ვკითხულობთ: „ბრძანებითა სულგრძელისა მამისა და მოძღურისა ჩემისა გიორგი ქართლისა მთავარეპისკოპოზისათა მოვიგენე და შევსწირე წმინდასა მამასა შიოს და მის შინა დამკვიდრებულთა ძმათა და მამათა სოფელი ანგრონი, ჩემგან ნასყიდი, რომელი ჩემსა ბიძასა ძესა, გიორგის შვილსა ივანეს გაეყიდა, და მე ზედა უკ-მოვიყიდე ბაღდადის ნაშოვნითა ოქროთა“. იხ. ქართული სამართლის ძეგლები, II, გვ. 69, 70. კახა თორელი რკონის მონასტრისადმი შეწირულების დაწერილში ხაზგასმით აღნიშნავს, რომ სოფ. ხოვლე ბაღდადის ნაშოვნი ძვირფასეულობით გამოისყიდა. ქართული სამართლის ძეგლები, II, გვ. 58.

3 Н. Бердзенишвили, Очерк из истории развития феодальных отношений в Грузии (XIII—XVI вв), стр. 8, 9; ღ. გვრიტიშვილი, ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან, გვ. 209, 210.

4 გრიგოლ აკანელი, მშვილდოსანთა ტომის ისტორია, გვ. 43.

5 ი. სიხარულიძე, ქართველი ხალხის ბრძოლა დამოუკიდებლობისათვის, გვ. 112, 113.

ლენი, რომელთა წინაპრებსაც სხვადასხვა საყდრებისა და მონასტრებისათვის ოდესმე მიწები შეეწირათ, დაესივნენ და ნაჩუქებს ისევ დაესაკუთრნენ: რა ვქნათ, „ჟამისა ძნელბედობისა და საჭიროებასა“ გამო იძულებულნი ვართ მიმტაცებლობა ვიკადროთო“[1].

ეკლესია შეძლებისდაგვარად იცავდა თავს; მას არ სურდა ხელიდან გაეშვა მიწა, თავისი არსებობის ეკონომიური საფუძველი.

1263 წელს მოწვეულმა საეკლესიო კრებამ პროტესტით მიმართა მეფეს და გამომწირველებს: ეკლესიამ კატეგორიულად მოითხოვა ამ მკრეხელური აქტის შეწყვეტა; იგი მუქარასაც არ დაერიდა: „წმიდისა და თუითმპყრობელისა მეფეთა მეფობისა თქუენისა წინაშე, რომელ თუ ღმერთი გურისხავს და მიუდრეკელი და წმიდაჲ გონებაჲ თქუენი ცოდვათა ჩუენთა სიმრავლისაგან მიდრკების და ესე რაჲც გუიკადრებია და მოგუიხსენებია, არ დაგვეურვების ჩუენითა წესითა, და რაიცა დაგუიპირებია მისნი მქნელნი ვართ: არცა მიჰრონსა განვჰხსნით, საქართველოჲსა ეკლესიათა დავჰბეჭდავთ, ხუცესთა დავაყენებთ, წირვისა და ნათლვისა და სამკუდროთა ზიარებისაგან! თუინიერ ამისა ქმნისა სხუისა ღონისა ყოვლისაგან უღონო ვართ“ — ხაზგასმით აღნიშნავენ ქართველი მღვდელმთავრები[2].

მაგრამ ეკლესიის წყევლა-კრულვა უშედეგოდ დარჩა: მეფემ და ფეოდალებმა მაინც გააგრძელეს მამულების გამოწირვა[3].

ქართველმა ფეოდალებმა თავიანთი ეკონომიური მდგომარეობის გასაუმჯობესებლად საზომ-საწყაობის თვითნებურად გადიდებასაც მიმართეს. ამ პროცესს სათავე უკვე XIII საუკუნეში ჰქონდა, ხოლო შემდეგ, საერთო მდგომარეობის გაუარესებასთან ერთად, საზომ-საწყაოებიც შეუჩერებლივ იზრდებოდა. ასე რომ, XVI საუკუნის დასაწყისისათვის ლიტრა თავდაპირველ ოდენობასთან შედარებით ექვსჯერ იყო გაზრდილი.

როგორც ცნობილია, მომთაბარე მონღოლებს ძირითადად თავიანთი ცხენების ჯოგებისა და ცხვრის ფარებისათვის საძოვრები აინტერესებდათ. ისინი ურდოებად ჩამოსხდნენ დაპყრობილ ქვეყნებში და „ნოყიერი ველები და მაღალმთიანი საძოვრები თავიანთ ყიშლაგებად და იალაღებად აქციეს“[4].

---

[1] ივ. ჯავახიშვილი, საქართველოს ეკონომიური ისტორია, ტფილისი, 1907, გვ. 85.

[2] ქართული სამართლის ძეგლები, III, თბილისი, 1970, გვ. 164.

[3] ივ. ჯავახიშვილი, სოციალური ბრძოლის ისტორიიდან IX—XIII საუკუნეებში, ტფილისი, 1934, გვ. 25—49.

[4] ნ. ბერძენიშვილი, საქართველოს რუსეთთან შეერთების ისტორიული მნიშვნელობისათვის, გვ. 126.

ამავე დროს, როდესაც ფეოდალური ურთიერთობა გზას იკაფავდა მონღოლთა საზოგადოებაში, როდესაც მათ გემო გაუგეს მიწას, როგორც ჩანს, სცადეს ქართული მიწებისათვის ხელის დადება, აღმოსავლური მიწისმფლობელობის ფორმის და კატეგორიების საქართველოში დანერგვა. სამისო საბუთს წარმოადგენს ილხანთა ვეზირის და ცნობილი ისტორიკოსის რაშიდ ად-დინის ანდერძი, რომლის მიხედვითაც იგი თავის ვაჟს ფირ სულთანს, რომელიც მმართველად იყო საქართველოში და ჩრდილოეთ სომხეთში, სამფლობელოდ უტოვებს სამას ფედან მიწას[1].

პროფ. ი. პ. პეტრუშევსკის განმარტებით ფედანი ეწოდება მიწის იმ ნაწილს, რომელიც დამუშავებული იქნებოდა ერთ სეზონზე ერთი შებმის, ანუ გუთნეულის მიერ[2].

ფედანის რაოდენობა ამა თუ იმ მხარეში დამოკიდებული იყო ნიადაგის ავკარგიანობაზე და მის დამუშავებაზე, ბუნებრივ პირობებზე, სარწყავ სისტემაზე და სხვ. აქედან გამომდინარეობს, რომ ფედანის რაოდენობა სხვადასხვა მხარეში სხვადასხვა იქნებოდა. საერთოდ ფედანი მერყეობდა 1-დან 15 ჰექტარამდე. სომხეთში ფედანი დაახლოებით 2 ჰექტარს უდრიდა. თუ ფედანის აღმნიშვნელად საქართველოსა და სომხეთში 7 ჰექტარს ავიღებთ, მაშინ გამოდის, რომ რაშიდ ად-დინს აქ დაახლოებით 2000 ჰექტარი მიწა ეკუთვნოდა. ეს მიწები „მულქის“ კატეგორიისა უნდა ყოფილიყო[3].

თუ ეს ასეა, მაშინ უნდა ვიფიქროთ, რომ მონღოლთა ბატონობის ხანაში საქართველოს გარკვეულ, საფიქრებელია მის სამხრეთ-აღმოსავლეთ, ნაწილში არსებობდა „მულქის“ ინსტიტუტი[4]. აქედან გამომდინარე, ჩანს, რომ მონღოლები ხელს სდებდნენ ქართულ მიწებს, ქართული მიწისმფლობელობის შეცვლას ცდილობდნენ აღმოსავლურით.

---

1 Letters of Rashid al-din Fad-allah, edited by Khan Bahadur Mohammad Shafi, Lahore, 1947, p. 231. И. П. Петрушевский, Феодальное хозяйство Рашид-ад-дина. Вопросы истории, 4, 1951, 87; И. П. Петрушевский, Земледелие и аграрные отношения в Иране XIII—XIV веков. Москва—Ленинград, 1960, стр. 253.

2 И. П. Петрушевский, Феодальное хозяйство Рашид-ад-дина. стр. 59.

3 И. П. Петрушевский, Земледелие и аграрные отношения в Иране XIII—XIV веков. стр. 253.

4 ისტ. მეცნ. კანდიდატი ა. ტაბატაძე ფიქრობს, რომ რაშიდ ად-დინს მიწები უნდა ჰქონოდა დას. საქართველოშიც. იხ. ა. ტაბატაძე, რაშიდ ად-დინის ცნობები საქართველოს შესახებ. ქართული წყაროთმცოდნეობა, II, თბილისი, 1968, გვ. 81.

მონღოლთა ბატონობამ უარყოფითი გავლენა იქონია ამიერკავკასიის, კერძოდ კი აღმოსავლეთ საქართველოს ქალაქების განვითარებაზე.

ცნობილია, რომ ამიერკავკასიის ტერიტორიაზე გამავალ სავაჭრო-სატრანზიტო გზაზე გაბატონება ოქროს ურდოსათვის საოცნებო იყო. სწორედ ამ ნიადაგზე აღმოცენდა გაუთავებელი ქიშპი და მტრობა ოქროს ურდოს მონღოლებსა და ირანის ილხანებს შორის. ამ ბრძოლაში ძალაუნებურად საქართველოც აღმოჩნდა ჩათრეული და მძიმედაც დაზარალდა. აღმოსავლეთ საქართველოს ქალაქები (რუსთავი, ხუნანი, ხორნაბუჯი...) სწორედ XIII საუკუნის მეორე ნახევარში წყვეტენ არსებობას[1].

აღმოსავლეთ ამიერკავკასიის ქალაქების დამცრობაზე გარკვეული გავლენა მოახდინა ძველი სავაჭრო-სატრანზიტო გზის ილხანთა მიერ სამხრეთში გადანაცვლებამაც; ოქროს ურდოს მხრიდან ამიერკავკასიის საქარავნო გზების (ბარდავი—განჯა—თბილისი—ანისი) ხელყოფის განზრახვამ აიძულა ილხანები შორს სამხრეთში გადაენაცვლებინათ ეს გზა. ამან გამოიწვია სამხრეთ აზერბაიჯანის ქალაქების (თავრიზი და სხვ.) წინ წამოწევა, სამაგიეროდ დასცა და დააკნინა აღმოსავლეთ ამიერკავკასიის ქალაქები (განჯა, თბილისი და სხვ.)[2].

მაგრამ, მიუხედავად ამისა, საქართველოს ქალაქებმა მაინც შეინარჩუნეს თავიანთი მნიშვნელობა. ამაზე მიუთითებს, სხვათა შორის, ზოგიერთ მათგანში ზარაფხანების არსებობაც (თბილისი, დმანისი, ქუთაისი, ახალციხე)[3].

მონღოლთა ბატონობის დროს ცვლილებები განიცადა საქართველოს სახელმწიფოებრივმა წყობილებამ. ერთი მეფის მაგიერ მონღოლებმა საქართველოში ორი მეფე დასვეს; ამავე დროს მათ მარჯვედ გამოიყენეს სამთავროების სისტემა: მთავარსა და მეფეს შორის ქიშპში მონღოლები მთავრებს უჭერდნენ მხარს. მთავართა თუ ერისთავთათვის სავამჟვოდ მიცემული ტერიტორია ფაქტიურად მათ სამემკვიდროდ იქცა. „თუ კი XII საუკუნეში, ფეოდალური მონარქიის ხანაში, ერისთავები ისმებოდა, როგორც ფეოდალური ხელისუფლების

---

[1] ვახუშტი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, თბილისი, 1941, გვ. 50, 97; Ш. А. Месхия, Города и городской строй феодальной Грузии, стр. 50, 51.

[2] И. П. Петрушевский, Хамдалах Казвини как источник по социально-экономической истории Восточного Закавказья, стр. 912; ე. ბაბაშვილი, ილხანთა ირანი XIV ს. პირველ ნახევარში, გვ. 207, 208.

[3] Ш. А. Месхия, Города и городской строй феодальной Грузии, стр. 53.

რწმუნებულნი სხვადასხვა კუთხეში, და ფეოდალური ცენტრის გარეშე მათ არ შეეძლოთ ემოქმედნათ, XIII საუკუნის მეორე ნახევრიდან უკვე ფეოდალური ცენტრის გარეშე ისმება ერისთავი მემკვიდრეობის საფუძველზე"[1].

მთავარსა და ერისთავზე მეფეს უკვე ნაკლებად მიუწვდება ხელი: „მთავარნი და ერისთავნი ვერც სცვალნის შიშისათვის ყაენისა"— მოგვითხრობს ჟამთააღმწერელი[2].

მეფის ძალაუფლების დასუსტებასა და ერთიანი სახელმწიფოს რღვევას ხელი შეუწყო ე. წ. „ხასინჯუს" სისტემამ.

როგორც ცნობილია, „ხასი" ქვეყანა დიდი უპირატესობით სარგებლობდა. იგი მონღოლი დივნის მოხელეთა (ხარკის ამკრებთა) თვითნებობისაგან დაცული იყო. თუ მოვიგონებთ, რომ მონღოლთა მფლობელობის უმთავრესი სიმძიმე ხარკის აკრების საქმის მოუწესრიგებლობაში იმალებოდა, მაშინ ცხადი გახდება ჩვენთვის „სახასო" ქვეყნის უპირატესობა სხვა მხარეებთან შედარებით. „ხასის" მფლობელი ამიერიდან ფეოდალი ექსპლოატატორი ხდებოდა; ის ფეოდალი მეურნის დაინტერესებულობით უყურებდა თავის „სახასოს" და არა დივანის ვიგინდარა მოხელის ან კიდევ იჯარადარის გაუმაძღარი თვალით[3].

მონღოლთა ბატონობის დროს ზოგიერთი ქართველი ფეოდალი თუ სომეხი დიდვაჭარი ცდილობდა რათა ხასობა მოეპოვებინა (სუმბატ ორბელი, სადუნ მანკაბერდელი, სარგის ჯაყელი, დიდვაჭრები უმეკი, შნორჰავორი...)[4].

1266 წ. სამცხე „ხასად" იქნა გამოცხადებული[5]; იგი ფაქტიურად მოსწყდა საქართველოს. მოვიგონოთ, რომ მონღოლებმა საქართველოში ორი მეფე დასვეს ერთდროულად და ამით, მართალია, იურიდიულად საქართველო ორ ნაწილად არ გაყოფილა, მაგრამ ფაქტიურად ორი ცალკეული (ლიხთიმერეთის და ლიხთამერეთის) პოლიტიკური ერთეული არსებობდა. ახლა სამცხის „ხასინჯუდ" ქცევის

---

1 ა. კიკვიძე, სამცხის სამთავროს წარმოშობა საქართველოს ფეოდალურ მონარქიაში, გვ. 63.

2 ჟამთააღმწერელი, გვ. 256.

3 ნ. ბერძენიშვილი, ეპიზოდი ფეოდალურ საგვარეულოთა ამბოხის ბრძოლიდან XIII საუკუნის საქართველოში; საქართველოს ისტორიის საკითხები, III, თბილისი, 1966, გვ. 97, 98.

4 ნ. ბერძენიშვილი, დასახ. ნაშრ., გვ. 97—100.

5 ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, თბილისი, 1966, გვ. 358; ა. კიკვიძე, სამცხის სამთავროს წარმოშობა საქართველოს ფეოდალურ მონარქიაში, გვ. 39—95; დ. გვრიტიშვილი, ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან; გვ. 296, 297; ი. სიხარულიძე, ქართველი ხალხის ბრძოლა დამოუკიდებლობისათვის XIII—XIV სს. გვ. 136, 137, 138.

შემდეგ საქართველოს მესამე ნაწილიც გამოეყო და ეს ახლად გამოყოფილი ნაწილი უშუალოდ ყაენს დაექვემდებარა. „ამრიგად სარგის ჯაყელმა თავისი უვნებლობა საქართველოს მთლიანობის დარღვევის საფასურით მოიპოვა. ამ ნაბიჯს საქართველოს მთლიანობისათვის უაღრესად საბედისწერო შედეგი მოჰყვა და ქართველი ერისათვის მრავალი უბედურების მიზეზად იქცა“[1].

„ხასად“ ქცეული სამცხე ეკონომიურად უფრო ღონიერი ქვეყანა იყო, ვიდრე ქართლი. ტყვევნა-ხოცვისა და შიმშილობის გამო ქართლი დაიცალა... „და უმრავლესი ერი ქართლისა წარვიდა სამცხეს ქვეყნად ბექასა, სადა იგი იპოვებოდა პური უსასყიდლოდ“. „ხასინჯუდ“ ქცეულმა სამცხემ თვალსაჩინოდ გააფართოვა თავისი ტერიტორია: აბაღა ყაენის დროს ყაენის ნებით სამცხეს შეუერთდა იკონიის ქართველი დედოფლის ნამზითვი აწყური[2], ხოლო ყაზან ყაენის დროს— კარი[3].

ბექა ათაბაგმა კიდევ უფრო გააფართოვა თავისი სამფლობელოს საზღვრები. ჟამთააღმწერელი მოგვითხრობს: „მაშინ ბექამან დაიპყრა ქუეყანა ტასისკარითგან კარნუქალაქამდის, სამცხე, აჭარა, შავშეთი, კლარჯეთი და უმრავლესი ტაო, ვაშლოვანი, ნიგალისჴევი, არტანუჯი, თორმეტი უდაბნონი, კოლა, კარნიფოლა და ორნივე არტანნი, და მრავალნი სოფელნი ჯავახეთს“[4].

მიუხედავად იმისა, რომ სამცხე ფაქტიურად დამოუკიდებელ სამთავროდ იქცა, როგორც ჩანს, ქართული სამეფო კარი არ აპირებდა მასზე საბოლოოდ ხელის აღებას. საყურადღებოა, რომ სამცხის ათაბაგებს თავიანთი სამოხელეო წოდებულება არ შეუცვლიათ (ბექა მანდატურთუხუცესია!). საინტერესოა აგრეთვე ჟამთააღმწერელის ცნობაც, რომლის მიხედვითაც ბექა „ესრეთ დღითი-დღე განდიდნებოდეს და მსახურებდეს ყაენს აბაღას, და მორჩილობდეს მეფეს დიმიტრის“[5].

ამ ცნობას ჯერ კიდევ ივ. ჯავახიშვილმა მიაქცია ყურადღება და დაასკვნა, რომ მესხეთს ჯაყელთა სამფლობელოს „ხასინჯუს“ ფორმა

---

[1] ივ. ჯავახიშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 336.

[2] ნ. ბერძენიშვილი, საქართველოს ისტორია XIII—XIV სს., გვ. 60.

[3] ჟამთააღმწერელი, გვ. 271; 315; ი. სიხარულიძე, ქართველი ხალხის ბრძოლა დამოუკიდებლობისათვის, გვ. 137.

[4] ჟამთააღმწერელი, გვ. 273; ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, 1941, გვ. 140.

[5] ჟამთააღმწერელი, გვ. 73; ივ. ჯავახიშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 140.

დიდხანს არ უნდა შერჩენოდა და იგი ილხანების ყმადნაფიც სამთავროდ უნდა ქცეულიყო. ჟამთააღმწერელის მიხედვით სამცხე-საათაბაგოს მთავარი ბექა მხოლოდ „ხარაჯას მისცემდა ყაზანსა და ლაშქრით შეეწეოდა“[1].

საქართველოში გართულებული საშინაო ვითარების დროს იწყება ოსთა ჩამოსახლება ლიახვის ხეობაში. ოსებს მტკვრის გაღმა მხარეშიც დაუდგამთ ფეხი (აქ ისინი ლამობენ დაეპატრონონ ძამის ხეობას), მაგრამ მათი წინსვლა შეაჩერა სამცხის მთავარმა ბექა ჯაყელმა[2].

დ. გვრიტიშვილი, რომელსაც სპეციალურად აქვს შესწავლილი ოსთა ჩამოსახლების საკითხი, ამ პროცესს სამ სახედ ჰყოფს:

I. შეიარაღებული ოსთა ჯგუფი თავს ესხმის ქართველებით დასახლებულ ხეობებს, ოსები ძალით იკავებენ ამ ადგილებს და თვითონ სახლდებიან; ჩამოსახლების ეს სახე XIII—XIV საუკუნეებში უნდა ყოფილიყო.

II. ესა თუ ის ქართველი თავადი ან მეფე წინასწარ შეთანხმებით ოსთა დიდ ჯგუფს თავის მიწა-წყალზე ასახლებს. ეს სახე შედარებით მოგვიანო ხანისაა.

III. ეკონომიური პირობებით შევიწროებული ოსი გლეხი იძულებულია ნებით ეყმოს ქართველ თავადს; ამ სახემ შემდგომში ხიზნობის ხასიათი მიიღო[3].

ასეთი იყო საქართველოში მონღოლთა ბატონობის სურათი.

მონღოლთა ბატონობა აფერხებდა საქართველოს (და ამიერკავკასიის კულტურული ქვეყნების...) შემდგომ წინსვლა-განვითარებას. განვითარებულ სოციალურ-ეკონომიურ ურთიერთობას მონღოლთა ბატონობამ გადაგვარების საფრთხე შეუქმნა[4], ამიტომაც იყო, რომ ქართული ფეოდალური საზოგადოება სასტიკად აღუდგა წინ მონღოლთა ბატონობას („ულუსობა“).

პროგრესული ფეოდალური ურთიერთობის ფორმების, კულტუ-

---

1 ჟამთააღმწერელი, გვ. 304; ი. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, გვ. 140, დ. გვრიტიშვილი, ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან, გვ. 297; ა. სახარულიძე, ქართველი ხალხის ბრძოლა დამოუკიდებლობისათვის XIII—XIV საუკუნეებში, გვ. 139.

2 ნ. ბერძენიშვილი, საქართველოს ისტორია XIII—XIV სს.: საქართველოს ისტორიის საკითხები, II, თბილისი, 1966, გვ. 10.

3 დ. გვრიტიშვილი, ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან, გვ. 277.

4 ნ. ბერძენიშვილი, საქართველოს რუსეთთან შეერთების ისტორიული მნიშვნელობისათვის, გვ. 126.

რის და ინტენსიური მეურნეობის დასაცავად აღსდგა საქართველო (კოხტასთავის შეთქმულება[1], დავით VIII აჯანყება[2]...).

მონღოლებმა ვერ შეძლეს ქართული სოციალურ-ეკონომიური წყობის ძირეულად შეცვლა და მისი აღმოსავლურ ყაიდაზე გარდაქმნა, თუმცა კი მათმა, თითქმის ასწლოვანმა, ბატონობამ შესამჩნევი კვალი დააჩნია მას: ქართული ფეოდალური საზოგადოება შესამჩნევად დასუსტებული გამოვიდა მონღოლთა წინააღმდეგ ბრძოლიდან[3].

მონღოლთა ბატონობის შედეგად მეფის ხელისუფლება შესამჩნევად დასუსტდა და თავი იჩინა ცალკეულ ფეოდალთა პარტიკულარისტულმა მისწრაფებებმა.

საერთო ეკონომიური კრიზისის და ფეოდალური მეურნეობის დაცემის პირობებში (რაც მონღოლთა ბატონობის უშუალო შედეგი იყო) „მიწისმფლობელობის სამამულო სისტემა თავისი განვითარების ნორმალურ გზას ასცდა და ძირითადად ფეოდალური „სახლის" ფარგლებში მოექცა"[4].

მონღოლთა ბატონობის შედეგად მიწის ფეოდალური საკუთრების ინდივიდუალიზაციის შემდგომი განვითარების ნაცვლად დაიწყო მამულების და ფეოდალური „სახლების" გაერთიანება[5], ე. ი. როგორც ივ. ჯავახიშვილი აღნიშნავდა „გაყრილობის პროცესმა ადგილი დაუთმო შეყრილობის პროცესს"[6].

საინტერესოა რა მიზეზებით იყო გამოწვეული ფეოდალური „სახლების" გაერთიანების აუცილებლობა? ამის შესახებ ვ. გაბაშვილი წერს:

„მამულების ამოძრავება (XIII ს-ში და XIV სს. მიჯნაზე), ძველი ფეოდალური საგვარეულობის დამცრობა (ან გადაშენება) და მათ

---

1 ჟამთააღმწერელი, გვ. 215, 216; ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, თბილისი, 1966, გვ. 137—142; დ. გვრიტიშვილი, ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან, I, გვ. 191—197.

2 ივ. ჯავახიშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 385; დ. გვრიტიშვილი, ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან, გვ. 277—281.

3 დ. გვრიტიშვილი, ფეოდალური საქართველოს სოციალური ურთიერთობის ისტორიიდან, თბილისი, 1955, გვ. 54.

4 ვ. გაბაშვილი, ქართული ფეოდალური წყობილება XVI—XVII საუკუნეებში, თბილისი, 1958, გვ. 143.

5 ვ. გაბაშვილი, დასახ. ნაშრ., გვ. 143.

6 ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, წ. IV, თბილისი, 1948, გვ. 164; ფეოდალური „სახლების" გაერთიანების პროცესი შენიშნა ივ. ჯავახიშვილმა, თუმცა კი მის მიერ მიღებული დასკვნები მართებული არაა: ივ. ჯავახიშვილი გაერთიანებული წყობილების აღდგენის შესაძლებლობასაც კი ხედავდა. ამის შესახებ ვრცლად იხ. ვ. გაბაშვილი, ქართული ფეოდალური წყობილება, გვ. 143, 144.

ადგილზე ახალი ფეოდალური სახლების აღზევება: გამუდმებული ფეოდალური შინა ომები ცენტრალური ხელისუფლების უკიდურესი დასუსტების პირობებში; მომთაბარეების თითქმის განუწყვეტელი შემოსევების თანმხლები მოვლენები, რაც მუდმივად ქმნიდა გაბატონებული კლასის მომთაბარული არისტოკრატიით შეცვლის საფრთხეს; საერთო ეკონომიური დაცემულობა, სოფლის მეურნეობის ტექნიკის განვითარების შეჩერება და ქალაქების დაქვეითება: განსაკუთრებით კი მწარმოებელი კლასის მკვეთრი შემცირება, რაც უშუალოდ გავლენას ახდენს ინტენსიური მეურნეობის განვითარებაზე და, ქალაქების დაქვეითების პირობებში, აბრკოლებს ფეოდალური რენტის უფრო მაღალ ფორმაზე გადასვლას და მის გაბატონებას...

ყველა ამას უნდა გამოეწვია ფეოდალური „სახლების“ გაერთიანების საჭიროება.

ზემოაღნიშნული ვითარების კვალდაკვალ „სათავადო“ წარმოიშვა. სათავადოების სისტემა ფეოდალიზმისა და ფეოდალური სახელმწიფოს არსებობის პირობებში ქართული ფეოდალური საზოგადოების ერთგვარ უკანსვლას ნიშნავდა“[1].

თითქმის ასი წელი გაგრძელდა საქართველოში მონღოლთა ბატონობა[2].

---

[1] ვ. გაბაშვილი, ქართული ფეოდალური წყობილება, გვ. 147.

[2] საქართველოში მონღოლთა ბატონობის ხანგრძლივობის შესახებ სამეცნიერო ლიტერატურაში აზრთა სხვადასხვაობა არსებობს. ქართველი ისტორიკოსები (ივ. ჯავახიშვილი, ნ. ბერძენიშვილი, დ. გვრიტიშვილი...) აცხადებენ, რომ მას შემდეგ რაც აღდგენილი იქნა საქართველოს პოლიტიკური მთლიანობა, მონღოლთა ბატონობას საქართველოში ბოლო მოეღო (XIV საუკუნის ოციანი წლები). ბ. შპულერის აზრით, ილხანთა ირანის დაცემის შემდეგ (1335 წ.) საქართველოში მონღოლთა ბატონობა მხოლოდ ფორმალური ხასიათისა იყო (B. Spuler. Die Mongolen in Iran. Berlin. 1955. გვ. 126. იხ. ვ. გაბაშვილი, საქართველოში მონღოლთა ბატონობის ხანგრძლივობის საკითხისათვის, აღმოსავლური კრებული. I, 1960, გვ. 140). თუ ბ. შპულერი საქართველოში მონღოლთა ბატონობის შეწყვეტას 1335 წელს ვარაუდობს, ინგლისელი ქართველოლოგი დ. ლანგი საწინააღმდეგო აზრისაა. დ. ლანგი თვლის, რომ საქართველოში მონღოლთა ბატონობა გრძელდებოდა მთელი XIV საუკუნის 50-იან წლებამდე, საბუთად იგი იმოწმებს როგორც წერილობით წყაროებს (ჰამდალაჰ ყაზვინი, აბდალლაჰ იბნ მოჰამედ იბნ ქია ალ-მაზანდარანი, დოკუმენტები), ისე ნუმიზმატიკურ მასალას (1357 წელს საქართველოში შეწყდა ილხანურ-სულეიმანური წარწერებით ფულის მოჭრა).

1960 წელს ვ. გაბაშვილმა გამოაქვეყნა ნაშრომი „საქართველოში მონღოლთა ბატონობის ხანგრძლივობის საკითხისათვის“. ამ ნაშრომში ვ. გაბაშვილი აღმოსავლური წყაროების (ალ-მაზანდარანი, ჰაფეზ-ე აბრუ) და ნუმიზმატიკური მასალის ცნობების ანალიზის საშუალებით ამტკიცებს, რომ 1335 წელს საქართველო განთავისუფლდა მონღოლთა ბატონობისაგან (გიორგი ბრწყინვალე. „ძეგლის დება“

ქართველმა ხალხმა დიდი მსხვერპლის ფასად შეძლო მონღოლთა უღლის გადაგდება. საამისოდ ხელსაყრელი დროც დადგა.

XIV საუკუნის 20—30-იან წლებში ილხანთა ირანში გაძლიერდა ბრძოლა მონღოლურ-ნომადურ არისტოკრატიასა და ადგილობრივ ფეოდლებს შორის. ამას თან სდევდა კლასობრივი ბრძოლის შემდგომი გამწვავება, ხშირი გლეხთა აჯანყებები (გლეხებთან ერთად აჯანყებებში მონაწილეობენ წვრილი მიწისმფლობელები და ხელოსნები)[1].

ძალაუფლებისათვის მიმდინარე ბრძოლაში საბოლოოდ ორი ძალა დაუპირისპირდა ერთმანეთს: ჩობანიდები და ჯალაირიდები. ორ ბრძოლაში (ნახიჩევანთან 1338 წელს და მარაღასთან 1340 წელს) ჩობანიდთა დაჯგუფებამ დაამარცხა ჯალაირიდთა დაჯგუფება. შემდეგ ჩობანიდთა დინასტიამ თავისი ძალა-უფლება განამტკიცა აზერბაიჯანში, სომხეთსა და ირანის ჩრდილო-დასავლეთ ნაწილში (სულთანია, ყაზვინი), ხოლო ჯალაირიდთა ხელში აღმოჩნდა არაბეთის ერაყი[2]. მალე ორივე დინასტიის მეთაურებმა შეწყვიტეს მარიონეტი ილხანების წამოყენება-დასახელება (ჰასან ჯალაირიდმა უკვე 1340 წელს, ხოლო ჰასან ჩობანიდმა 1344 წლიდან). ისინი უკვე როგორც დამოუკიდებელი მბრძანებლები, ისე მართავდნენ თავიანთ სახელმწიფოებს.

1335 წელს დაშლილი ილხანთა ირანის ნანგრევებზე წარმოიქმნა აგრეთვე მუზაფერიდების, სარბედარების და სხვ. სახელმწიფოები.

გიორგი V ბრწყინვალემ (1314—1346) ისარგებლა ილხანთა ირანში მიმდინარე შინაური ბრძოლით, გართულებული ვითარებით და XIV საუკუნის 30-იანი წლებიდან მონღოლებს ხარკის ძლევა შეუწყვიტა. მანამდე კი მან მტკიცე ხელით იწყო საქართველოს ცალკეული

---

შედგენილ იქნა 1334—1335 წლებში მონღოლთა ბატონობის შედეგების ლიკვიდაციის მიზნით; იჭრება მონეტები (ე. წ. „გიორგაული თეთრი“). მაგრამ მხედველობაში მიღებული ის გარემოებაც, რომ ჰამდალაჰ ყაზვინისა და ალ-მაზანდარანის ცნობით საქართველო მონღოლებს ხარკს უხდიდა 1336 და 1349—50 წლებში; ამავე დროს იმდროინდელ საქართველოში იჭრება მონეტები ჩობანიდების და ჯალაირიდების მარიონეტი ხანების სახელით მაგრამ. ავტორის აზრით, მახლობელ აღმოსავლეთში XIV საუკუნის 40—50-იან წლებში ისეთი სიტუაცია შეიქმნა, რომ ილხანთა მემკვიდრეებს აღარ შეეძლოთ იმ მდგომარეობის აღდგენა, როგორიც იყო XIII საუკუნის მეორე ნახევარსა და XIV საუკუნის პირველ ნახევარში. 1335 წლის შემდეგ, როგორც ჩანს, მონღოლთა ბატონობა საქართველოში ეპიზოდური ხასიათისა იყო, ასე რომ, დ. ლანგის დებულება საქართველოში მონღოლთა ბატონობის შესახებ, ერთგვარ კორექტივს საჭიროებს (ამის შესახებ ვრცლად იხ. ვ. გაბაშვილის დასახელებული ნაშრომი).

[1] ვ. გაბაშვილი, ილხანთა ირანი XIV საუკუნის პირველ ნახევარში: ნარკვევები მახლობელი აღმოსავლეთის ისტორიიდან, გვ. 213.

[2] История Ирана..., стр. 217.

მხარეების შემომტკიცება (სამისოდ იგი იყენებდა ამირა ჩობანის კეთილგანწყობილებასაც).

გიორგი ბრწყინვალემ ალაგმა ოსთა თარეში. მან ის ერისთავები, რომელნიც თავგამზიდვრობას ამჟღავნებდნენ და მეფეს თავს აღარ უდებდნენ, კახეთში ცივის მთაზე მიიწვია და ამოაწყვეტინა.

გიორგი V დაიმორჩილა სამცხის სამთავრო (1327—1334 წწ.); იგი „ორისავე ტახტის გამაერთებელი“ გახდა. მან მოაჭრევინა ვერცხლის ფული („გიორგაული თეთრი“), მოიწვია საკანონმდებლო კრება და მთიანეთისათვის „ძეგლის დადება“ შეადგინა. ამავე ხანებში არის შედგენილი „ხელმწიფის კარის გარიგება“, რომელშიც მაშინდელი საქართველოს სახელმწიფო წყობილების მაღალი დონე და საგრძნობი ეკონომიური მოღონიერება კარგად არის ასახული[1]. „ამრიგად, გიორგი ბრწყინვალის ბრძნული პოლიტიკის წყალობით, საქართველო მარტო პოლიტიკურად კი არ გაჯანსაღდა და სახელმწიფოებრივადაც გამაგრდა, არამედ ეკონომიურადაც მოღონიერება დაიწყო და ქონებრივადაც დოვლათიანობა დაეტყო“[2].

იმდროინდელი თბილისი რომის პაპის ეპისტოლეების მიხედვით მდიდარ ქალაქად მოჩანს[3].

რომის პაპისა და კარდინალთა საბჭოს გადაწყვეტილებით სმირნის საეპისკოპოსო კათედრა გადატანილი იქნა ქ. თბილისში, რომის პაპმა „ძმათა რჩევით“ დაადგინა, რომ „იმავე ქალაქში (ე. ი. თბილისში) აღშენდეს საკათედრო ტაძარი, საეპისკოპოსო ეკლესია“[4].

საქართველოს საშინაო საქმეების მოგვარებისა და გამოსწორების შემდეგ გიორგი ბრწყინვალემ ქვეყნის საგარეო პრესტიჟის ამაღლებას მიაქცია ყურადღება.

ეგვიპტის სულთანმა გიორგი ბრწყინვალის ელჩს მისცა „კლიტენი იერუსალიმისანი“, აგრეთვე „აღასრულა ყოველი სათხოვნელი მისისაჲ“ და პატივისცემით გამოისტუმრა შინისაკენ.

გიორგი ბრწყინვალის დროს ეგვიპტის სულთნებმა შეიმუშავეს საქართველოს მეფეებისადმი დიპლომატიური მიმართვის სპეციალუ-

---

[1] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია. III, 1966, გვ. 260—265; დ. გვრიტიშვილი, ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან, გვ. 322, 323;

[2] ივ. ჯავახიშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 265.

[3] მ. თამარაშვილი, ისტორია კათოლიკობისა ქართველთა შორის, ტფილისი, 1902, გვ. 32. ივ. ჯავახიშვილი, დასახ. ნაშრ., გვ. 265; დ. გვრიტიშვილი, დასახ. ნაშრ., გვ. 325.

[4] ივ. ჯავახიშვილი, დასახ. ნაშრ., გვ. 265, 266; მ. თამარაშვილი, დასახ. ნაშრ., გვ. 32, 33, 34.

რი ფორმა. ამ მიმართვის შინაარსი ალ-უმარის მიხედვით შემდეგია: „დაე, ალაჰმა უზენაესმა ხანგრძლივ ჰყოს ბრწყინვალება უდიდებულესის მეფისა, სახელოვანისა და სახელგანთქმულისა, მამაცისა, უშიშარისა, ლომისა, შემტევისა, ტახტ-გვირგვინოსნისა, თავის სარწმუნოებაში ფრიად განსწავლულისა, ქვეშევრდომთა მიმართ სამართლიანისა, ილრიკიის მეფეთა შორის რჩეულისა, ქართველთა სულთნისა, ზღვათა და სრუტეთა განძის მფლობელისა, რაინდთა ქვეყნის დამცველისა, წინაპართა ტახტ-გვირგვინის ღირსეული მემკვიდრისა, რუმისა და ირანის ქვეყანათა მფარველისა, იონიელთა მემკვიდრისა, ასურელ მეფეთა ღედაარსისა, ტახტ-გვირგვინოსანთა შორის ყველაზე გამოჩინებულისა, ქრისტიანობის მადიდებლისა, იესოს სარწმუნოების თაყვანისმცემლისა, მესიის გმირთა მცხებლისა, თავისი ბრძანებით იერუსალიმის განმადიდებლისა, ნათელღებულთა საყრდენისა, რომის პაპის შემწისა, მუსლიმანთა მოყვარულისა, დაახლოებულ მეგობართა შორის უშესანიშნავესისა და მეფეთა და სულთანთა ერთგული მეგობრისა“[1].

გიორგი ბრწყინვალის დროს ქართველი პოლიტიკოსები ჩაერივნენ ტრაპიზონის იმპერიის შინაურ საქმეებში და იქ საქართველოს გავლენა აღადგინეს. ქართველთა დახმარებით ტრაპიზონის ლტოლვილი დედოფალი ანა ხუტლუ 1341 წლის 17 ივლისს კვლავ ტრაპიზონში დაბრუნდა, დედოფალი ირინე განდევნა და თვითონ გამეფდა. ეს იყო ქართული ორიენტაციის მქონე ტრაპიზონის პარტიის გამარჯვება. საქართველოს სახელმწიფომ ტრაპიზონში ძველი ავტორიტეტი დაიბრუნა[2].

როგორც ვხედავთ, გიორგი ბრწყინვალის დროს საქართველომ მოახერხა მონღოლთაგან მიყენებული ჭრილობების ასე თუ ისე მოშუშება, მაგრამ მხოლოდ დროებით; „1335 წლის შემდეგ საქართველო სწრაფად უნდა დასდგომოდა პოლიტიკური დასუსტებისა და ეკონომიური დაქვეითების გზას (ამის ერთ-ერთი უეჭველი საბუთთაგანია მონეტების წონის შემცირება, მათი გაუფასურება). ეკონომიური დაქვეითების ერთ-ერთი ძირითადი მიზეზთაგანი უნდა ყოფილიყო ფეოდალური შინაომები როგორც ქვეყნის შიგნით, ისე განსაკუთრებით საქართველოს მეზობელ ქვეყნებში. ამას ზედ დაერთო შავი ჭი-

---

[1] ბ. სილაგაძე. მასალები საქართველო-ეგვიპტის ურთიერთობის ისტორიისათვის: ქართული წყაროთმცოდნეობა, II, 1968, გვ. 104.

[2] ლ. გვრიტიშვილი. ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან. გვ. 328; ერთი წლის შემდეგ ტრაპიზონში ბიზანტიის მომხრეთა ძალებმა კვლავ გაიმარჯვეს. ანა ხუტლუ ტახტიდან ჩამოაგდეს და დაახრჩვეს (1342 წ. 9 სექტემბერს).

რი, რომელმაც აუარებელი ხალხი იმსხვერპლა"[1], — აღნიშნავს გ. გაბაშვილი და იქვე უმატებს, რომ „გიორგი ბრწყინვალის დროს დაწყებული საქართველოს პოლიტიკური, ეკონომიური და კულტურული აღმავლობა-განვითარება უკვე მისი მეფობის დასასრულს შეფერხდა"[2].

ერთგვარ წარმატებას მიაღწია საქართველომ ბაგრატ V-ის (1360—1393) მეფობის დროს.

ბაგრატ V დიდი სრულიად საქართველოს მეფე იყო (მიქელ პანარეტოსი ბაგრატს „იბერთა და აფხაზთა" ე. ი. სრულიად საქართველოს მეფეს უწოდებს. სხვა ადგილას ბიზანტიელი მემატიანე ბაგრატს იხსენიებს როგორც „გამოჩენილ სარდალს")[3].

ბაგრატ V ზეობის წლებში საქართველოს სახელმწიფო საზღვრები კვლავ გაფართოვდა. XIV საუკუნის მეორე ნახევრის ერთ დოკუმენტს შემოუნახავს ბაგრატ V ტიტულატურა: „ბაგრატისაგან ბაგრატოვნეპითა... აღმოცენებულმან ნებითა და შეწევნითა ღმრთისათა, აფხაზთა, ქართველთა, რანთა, კახთა და სომეხთა მეფისა, შაჰანშინ და შარვანშინ და ყოვლისა ჩრდილოეთისა, აღმოსავლით ვიდრე დასავლეთამდის თვით ხელმწიფედ მქონებელ-მპყრობელმან მეფეთ-მეფემან ბაგრატ"[4].

საქართველოს საზღვრებშია მოქცეული გონია, მაკრიალი, აჭარა, შავშეთ-კლარჯეთი, მთელი მესხეთი, ქალაქი ანისი და მისი ოლქი.

---

[1] გ. გაბაშვილი, საქართველოში მონღოლთა ბატონობის ხანგრძლივობის საკითხისათვის, გვ. 142; შავი ჭირის ეპიდემიამ შუა აზიაში იფეთქა 1338—1339 წლებში. 1346 წელს შავი ჭირი მოედო ყირიმის ნავსადგურებს და დაახლოებით იმავე ხანებში გავრცელდა კავკასიაში. „დიდი სიკვდილიანობა" დამოწმებულია 1349 წელს ხუცეს იოვანოზ ბანდაიძის მიერ გადაწერილ პარაკლიტონში. იქვე, გვ. 142.

[2] პაპუნა ორბელის ცნობით, 1342 წ. საქართველო დალაშქრა მალიქ აშრაფმა, რომელმაც ხანგრძლივად ვერ შეძლო თავისი ბატონობის შენარჩუნება საქართველოს მეზობელ ქვეყნებში. საგულისხმო ფაქტია, რომ აღმოსავლეთ საქართველოს ზარაფხანებში მრავალი წლის მანძილზე მისი მარიონეტების სახელზე იჭრებოდა მონეტები. მასვე უნდა აღედგინა საერთო ხარკი ილხანთა ირანის სახელმწიფოს ყოფილ სამფლობელოებში. მხოლოდ აღნიშნულ გარემოებათა შედეგად ხდება გასაგები, თუ რატომ აღმოჩნდა საქართველო ხარკის გადამხდელთა შორის 1349—1356 წლებში. გ. გაბაშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 143.

[3] მიქელ პანარეტოსი, ტრაპიზონის ქრონიკა, ბერძნული ტექსტი ქართული თარგმანით, შესავალი წერილით, შენიშვნებითა და საძიებლით გამოსცა ა. გამყრელიძემ. მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის, ნაკვ. 33, თბილისი, 1960, გვ. 36.

[4] საქართველოს სიძველენი, II, ტფილისი, 1909, გვ. 13.

ჩრდილოეთით დვალეთი და ოსეთი ჯერ კიდევ საქართველოს ემორჩილებოდა[1].

მაგრამ ეს ერთიანობა მტკიცე საფუძველზე არ იყო დამყარებული: ცალკეულ მხარეებსა და რაიონებს შორის არ არსებობდა მტკიცე ეკონომიური კავშირი. ამავე დროს თავი იჩინეს ნორმალური განვითარების შემაფერხებელმა ახალმა საგარეო პირობებმა: XIV საუკუნის უკანასკნელ მეოთხედში საქართველოს ახალი ძლიერი მტერი გამოუჩნდა დიდი დამპყრობლის თემურ-ლენგის სახით.

---

1 ნ. ბერძენიშვილი, ვ. დონდუა და სხვ., საქართველოს ისტორია, გვ. 254.

5 დ. კაციტაძე

## თ ა ვ ი III

# თემურ-ლენგის დაპყრობების პოლიტიკური, სოციალური და ეკონომიური მიზეზები

თემურ-ლენგის დიდმა დაპყრობებმა იმთავითვე მიიპყრო ისტორიკოსთა ყურადღება.

ამ დაპყრობითი ომების მიზეზები აღნიშნული აქვთ თემურიანთა ხანის სპარსული და სპარსულენოვანი ისტორიოგრაფიის წარმომადგენლებს.

XIX საუკუნის დამლევს და XX საუკუნის დამდეგს თემურ-ლენგის დაპყრობითი ომების მიზეზების და მისი შედეგების შეფასება მოგვცა როგორც დას. ევროპულმა, ისე რუსულმა ორიენტალისტურმა ისტორიოგრაფიამ. სავსებით გასაგები გარემოების გამო თემურ-ლენგის დაპყრობითი ომების მიზეზები აღნიშნულ-მიმოხილულია ქართველ ისტორიკოსთა ნაშრომებშიც.

თემურ-ლენგის დაპყრობითი ომების მიზეზებს და შედეგებს მნიშვნელოვანი ადგილი ეთმობა საბჭოურ ორიენტალისტურ ისტორიოგრაფიაშიც.

მაგრამ, თუ ბურჟუაზიული ორიენტალისტი ისტორიკოსები ხშირად ექცევიან სპარსული თუ სპარსულენოვანი ისტორიკოსების გავლენაში, საბჭოთა ორიენტალისტმა ისტორიკოსებმა სცადეს ეჩვენებინათ ამ დიდი დაპყრობითი ომების პოლიტიკური, სოციალური და ეკონომიური მიზეზები.

როგორც ცნობილია, თემურიანთა ხანის ზემოხსენებული ისტორიკოსები თემურ-ლენგის შემოსევებისა და დაპყრობითი ომების მთავარ მიზეზად მის მიერ მაჰმადიანური სარწმუნოების გავრცელების განზრახვას თვლიან. ასე, მაგალითად, XV საუკუნის ისტორიკოსი ღიას ად-დინ ალი თემურ-ლენგის ინდოეთში ლაშქრობის და მის მიერ ამ ქვეყნის აოხრების მიზეზად „ურწმუნოების (გებრების) ქვეყანაში“ მუსლიმანობის გავრცელების სურვილსა თვლის“[1].

---

[1] Гайас ад-дин Али. Дневник похода Тимура в Индию. Москва, 1958, стр. 60, 61.

თემურ-ლენგის ლაშქრობებს „ურწმუნოთა ქვეყნებში“ მუსლიმანობის გავრცელების განზრახვით ხსნის სპარსული ისტორიოგრაფიის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი წარმომადგენელი შერეფ ად-დინ ალი იეზდიც. შერეფ ად-დინ ალი იეზდის თემურ-ლენგის შემოსევები ამიერკავკასიაში, კერძოდ კი საქართველოში, გაგებული აქვს როგორც მუსლიმანი მბრძანებლის ბრძოლა ქრისტიანთა წინააღმდეგ ისლამის გასავრცელებლად[1].

რა თქმა უნდა, თემურ-ლენგის დაპყრობები გარეგნულად რელიგიურ საბურველში იყო გამოხვეული, „საღვთო ომი“ ურწმუნოთა წინააღმდეგ „ღვთის საამებელ“ საქმედ იყო მიჩნეული, მაგრამ, ცხადია, თემურ-ლენგის გაუთავებელ ლაშქრობებს სხვა საფუძველი უნდა მოეძებნოს. სავსებით სამართლიანად აღნიშნავდა ვ.ბარტოლდი, რომ თემურისათვის რელიგია ხშირად უფრო იარაღი იყო პოლიტიკური მიზნის მისაღწევად, ვიდრე მიზეზი მისი მოქმედებისა. თემურ-ლენგი, რომელიც სირიაში ალისა და მისი შთამომავლობის დამცველად გამოდიოდა. რის გამოც სირიელები მას შიიტად თვლიდნენ, ხორასანში აღადგენს სუნიტურ მართლმადიდებლურ ისლამს, მაზენდარანში კი სჯის დერვიშებს სუნიტ მოციქულთა ხსოვნის შეურაცხყოფის გამო[2].

ასე რომ, თემურ-ლენგის ხანგრძლივი და ხშირი ლაშქრობების ახსნა მხოლოდ სარწმუნოებრივი მოტივით არაა მართებული.

ამავე დროს ყურადღება უნდა მიექცეს შემდეგ გარემოებასაც: თემურ-ლენგის მიერ სხვადასხვა ქვეყნების დაპყრობას და აოხრებას. მის ლაშქრობებს სხვადასხვა ქვეყნებში არ შეიძლება ერთი და იგივე მიზეზი ჰქონდეს: ზოგ შემთხვევაში ლაშქრობის მიზეზი ერთია, ზოგ შემთხვევაში მეორე. ძირითადად კი დიდ დამპყრობელს ერთი მიზანი ჰქონდა და ერთი სურვილი ამოქმედებდა: მსოფლიოს უდიდეს ნაწილში განუყოფელი ბატონობა. როგორც ცნობილია, თემურ-ლენგს მიეწერება თქმა: „მსოფლიო იმად არ ღირს, რომ მას ორი ხელმწიფე განაგებდეს“[3].

თემურ-ლენგის ლაშქრობების მიზეზებს ყურადღება მიაქცია XVIII—XIX სს. ბურჟუაზიულმა ისტორიოგრაფიამ.

---

[1] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, ზაფარ-ნამე, I, გვ. 291.

[2] В. В. Бартольд. Улугбек и его время, Сочинения, II, часть 2, Москва, 1964, стр. 46; В. В. Бартольд. Историко-географический обзор Ирана, С.-Петербург, 1903, стр. 160.

[3] В. В. Бартольд. История Туркестана, Сочинения, II, часть 1, Москва, 1963, стр. 158.

ცნობილი ინგლისელი ისტორიკოსი ე. გიბონი (1737—1794) აღნიშნავს, რომ „მსოფლიოს დაპყრობა და მასზე ბატონობა იყო მთავარი მიზეზი თემურ-ლენგის პატივმოყვარეობისა, ხოლო შთამომავლობის ხსოვნაში სიცოცხლე და შთამომავლობის მხრიდან თაყვანისცემა იყო მეორე სურვილი მისი კეთილშობილი სულისა“[1].

როგორც ვხედავთ, ე. გიბონი თემურ-ლენგის ლაშქრობების საერთო მიზეზად თვლის მის პატივმოყვარეობას და არაფერს არ ამბობს ამ ლაშქრობების კონკრეტულ მიზეზებზე.

თემურ-ლენგის დაპყრობებს დამპყრობლის პატივმოყვარეობით ხსნის გეორგ ვებერიც[2].

ტ. ნ. გრანოვსკის აზრით, თემურ-ლენგის დაპყრობებში ძნელია შეინიშნოს რაიმე განსაზღვრული პოლიტიკური მიზანი. „შეიძლება კაცმა იფიქროს, — აღნიშნავდა ტ. ნ. გრანოვსკი, — თითქოს მას მხოლოდ ანგარიშმიუცემელი ნგრევის სურვილი ამოქმედებდა“[3]. მაგრამ გრანოვსკის მხედველობიდან გამორჩა ერთი გარემოება: რატომ ანგრევს და აოხრებს თემური ქალაქებს და სოფლებს, რატომ ჟლეტს მოსახლეობას, ან ტყვედ რად მიჰყავს მოსახლეობის გარკვეული ნაწილი (უპირატესად ვაჭარ-ხელოსნები)?!

ისლამის ცნობილი ისტორიკოსი ა. მიულერი თემურ-ლენგის ლაშქრობების მთავარ მიზეზად მის მიერ ნადავლისა და ალაფის მოპოვების სურვილს თვლიდა[4], თუმცა ზოგიერთი ქვეყნის (მაგ., საქართველოს) დარბევის დროს სარწმუნოებრივ მოტივსაც არ გამორიცხავდა[5].

ა. მიულერმა ყურადღება მიაქცია იმ გარემოებასაც, რომ ოსმალთა სულთნის ბაიაზეთ I მიერ ერზინჯანსა და მალათიას შორის ტერიტორიის დაპყრობამ, რის შედეგადაც ოსმალეთი უშუალოდ გაუმეზობლდა სომხეთს და მესოპოტამიას, რომელზედაც თემური აცხადებდა პრეტენზიას, გამოიწვია თემურ-ლენგისა და ბაიაზეთ I შეტაკება[6]. მაგრამ ა. მიულერს აღნიშნული არა აქვს, თუ რა იყო მიზეზი იმისა, რომ თემური ასე დაჟინებით ცდილობდა მცირე აზიისაკენ გაჭრას, ბაიაზეთ

---

1 История упадка и разрушения Римской империи Эдуарда Гиббона, часть VII, Москва, 1886, стр. 170.

2 Всеобщая история Георга Вебера, т. VIII, Москва, 1894, стр. 607.

3 Сочинения Т. Н. Грановского, часть I, Москва, 1866, стр. 337, 338.

4 А. Мюллер, История ислама, т. III, Санкт-Петербург, 1896, стр. 324, 325.

5 А. Мюллер, დასახელებული ნაშრომი, გვ. 324.

6 იქვე, გვ. 327.

I კი რატომ სდებდა ხელს ერზინჯანსა და მის სანახებს. ერთი სიტყვით, ა. მიულერს მკაფიოდ ნაჩვენები არა აქვს, თუ რამ განაპირობა ბაიაზეთ I და თემურ-ლენგს შორის ბრძოლის გარდუვალობა.

თემურ-ლენგის ლაშქრობების მიზეზებს არაერთ ნაშრომში შეეხო ვ. ბარტოლდი. ვ. ბარტოლდის აზრით, თემური პოლიტიკური მიზნის მიღწევას რელიგიური მოტივით ასაბუთებდა[1], იმ დროს, როდესაც მისი ლაშქრობების ჭეშმარიტი მიზეზი დამპყრობლის პატივმოყვარეობა იყო[2].

ვ. ბარტოლდი თემურ-ლენგის შემოსევას ამიერკავკასიაში 1386 წელს (აზერბაიჯანში, საქართველოში...) ოქროს ურდოსთან მისი მტრული ურთიერთობით ხსნიდა[3], მაგრამ მას შემდეგ ყურადღება აღარ მიუქცევია თემურ-ლენგის იმ ლაშქრობებისათვის საქართველოში, რომლებიც თოხთამიშის განადგურების შემდეგაც გრძელდებოდა (ე. ი. 1395 წ. შემდეგ). საერთოდ კი უნდა ითქვას, რომ ვ. ბარტოლდს მხედველობიდან გამორჩა თემურ-ლენგის ლაშქრობების სოციალური და ეკონომიური მიზეზები.

თემურ-ლენგის ლაშქრობათა მიზეზებს შეეხო ივ. ჯავახიშვილი: მან სპეციალურად მიაქცია ყურადღება საქართველოში თემურ-ლენგის პირველი, მეორე და მესამე შემოსევის მიზეზებს.

ივ. ჯავახიშვილის აზრით, თემურს „თავისი სიცოცხლის განმავლობაში სხვა არავითარი ამოცანა და მიზანი არ ჰქონდა, ქვეყნების ხელში ჩაგდებისა და სიმდიდრის მოპოვების გარდა. ის, რამაც თემურ-ლენგი ვითარცა ყაჩაღების ბრბოს მეთაურად თავის სამოქმედო ასპარეზზე გამოიყვანა, არსებითად შემდეგში მის მთავარ მიზანს შეადგენდა“[4].

როგორც ვხედავთ, ივ. ჯავახიშვილი თემურ-ლენგის ლაშქრობებს ალაფისა და ნადავლის მოპოვების, აგრეთვე ახალ-ახალი მიწების დაპყრობის სურვილით ხსნიდა.

საქართველოში თემურ-ლენგის პირველი, მეორე და მესამე[5] შემოსევის მიზეზად ივ. ჯავახიშვილს ოქროს ურდოს წინააღმდეგ მისი

---

[1] В. В. Бартольд, История Туркестана, Сочинения, II, часть 1, Москва, 1963, стр. 158; В. В. Бартольд, Улугбек и его время, Сочинения, II, часть 2, Москва, 1964, стр. 46.

[2] В. В. Бартольд, История Туркестана, იქვე; მისივე, Улугбек и его время, стр. 47.

[3] В. В. Бартольд, Место прикаспийских областей в истории мусульманского мира, Сочинения, II, часть 1, Москва, 1964, стр. 735.

[4] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, გვ. 183.

[5] ქვემოთ ჩვენ გამორკვეული გვაქვს, რომ საქართველოში თემურ-ლენგის მეორე და მესამე შემოსევა ფაქტიურად ერთი ლაშქრობა იყო ერთსა და იმავე წელს.

ბრძოლა ჰქონდა. „თემურის მოქმედების მოულოდნელობა და სისწრაფე ამჟღავნებს, რომ მას საქართველოში შემოსევით მნიშვნელოვანი ამოცანის გადაჭრა უნდა ჰქონოდა დასახული. მისი მთავარი მოწინააღმდეგე, რასაკვირველია, თოხთამიში იყო, მაგრამ როგორ შეეძლო მას ჩრდილოეთ ერანს ასე ადვილად შეჰსეოდა, კავკასიონის ორივე კარის მფლობელთან რომ კარგი დამოკიდებულება არ ჰქონოდა. სწორედ ამის გამო გვებადება მოსაზრება, რომ თემურ-ლენგის ერანის ასპარეზზე გამოჩენისთანავე, საქართველოს პოლიტიკოსებს, როგორც ჩანს, თავიანთი თავის გასამაგრებლად და დასაცავად წინანდებურად ისევ ჩრდილოეთის ულუსის გამოყენება გადაუწყვეტიათ. ეს რომ სწორედ ასე მომხდარა, ამას თოხთამიშ-ხანის ლაშქრის ერანში შეჭრისათვის არჩეული მიმართულებაც ამჟღავნებს: დარუბანდისა და მეტადრე დარიალანის გადმოსასვლების დაუბრკოლებრივ გადმოლახვა მის სამხედრო ძალას, დაღისტნის ლეკების ტომებსა და საქართველოსთან რაიმე სახით შეუთანხმებლივ, არ შეეძლო და ამიტომაც, საფიქრებელია, რომ ოქროს ურდოს მტრული მოქმედებისათვის ხელის შეწყობაში თემურ-ლენგისაგან დაპყრობილი თავრეჟის წინააღმდეგ, თუ ცხადად არა, საიდუმლოდ მაინც, საქართველოს მაშინდელი მთავრობა გარეული უნდა ყოფილიყო. ასეთი რამის შემდეგში შესაძლებლობის მოსასპობად და თოხთამიშ-ხანის ლაშქრისათვის სამხრეთით კავკასიაზე მომავალი ყველა გზების შესაკრავადაც, თემურ-ლენგის პოლიტიკური და სამხედრო გეგმისათვის საქართველოს ხელში ჩაგდებას, უეჭველია, ფრიად დიდი მნიშვნელობა ჰქონდა. საფიქრებელია, რომ სწორედ ეს უნდა ყოფილიყო ის მთავარი მიზეზი, რომელმაც მას საქართველოში გამოლაშქრება სასწრაფო ამოცანად მიაჩნევინა“[1].

ივ. ჯავახიშვილმა ყურადღება მიაქცია იმ გარემოებასაც, რომ საქართველოში მეორეჯერ შემოსევის დროს თემურმა თავისი ლაშქრობა სამცხიდან დაიწყო, ამიტომაც ფიქრობს იგი, რომ სამცხეში ახან-

---

[1] ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, ქართველი ერის ისტორია, წ. III, თბილისი, 1941, გვ. 183—184. ივ. ჯავახიშვილის ეს მოსაზრება უდაოდ მართებულია, მხოლოდ ერთი კორექტივით; ივ. ჯავახიშვილს მხედველობიდან გამორჩა ერთი გარემოება: რატომ მოიწევს თოხთამიში სამხრეთისაკენ და რა ნიადაგზე იყო აღმოცენებული თემურ-ლენგსა და თოხთამიშს შორის ქიშპი. რასაკვირველია, ტერიტორიის ხელში ჩაგდება ორივე მეომარი მხარისათვის მთავარ მიზანს წარმოადგენდა, მაგრამ რად და რისთვის უნდოდა მაინცდამაინც ამიერკავკასიის სამხრეთი ნაწილის ხელთგდება ან ერთ ან მეორე მბრძანებელს. ამის შესახებ ივ. ჯავახიშვილი არაფერს ამბობს. თოხთამიშის დამარცხების შემდეგ (1395 წ.) რატომ ლაშქრობს თემური საქართველოში, არც ამის შესახებ თქმულა ივ. ჯავახიშვილის შრომებში.

ყების უნდა ჰქონოდა ადგილი და საქართველოში თემურის „იმდროინდელი შემოსევის ნამდვილი მიზეზი მაჰმადიანობის გავრცელება კი არა, არამედ აჯანყების ჩაქრობა ყოფილა“[1].

რაც შეეხება თემურ-ლენგის მიერ ამ ლაშქრობის დროს არაგვის ხეობის აოხრებას, ივ. ჯავახიშვილს ამის მიზეზად თოხთამიშ-ხანის გამოლაშქრება მიაჩნია. „ამრიგად, თუ თოხთამიშ-ხანის ზემოაღნიშნულ შემოსევასთან ერთად გავიხსენებთ, რომ არაგვის ხეობა საქართველოს ის კარი იყო, რომლითაც უმოკლესი გზით აქედგან ჩრდილოეთში და იქითგან სამხრეთში, საქართველოსა და შემდეგ მთელს ერანსა და მცირე აზიაში შესევა შეიძლებოდა, ბუნებრივად დაიბადება აზრი, რომ თემურ-ლენგის გამოლაშქრება არაგვის ხეობაში მაჰმადიანობის გასავრცელებლად კი არა, არამედ სწორედ საქართველოს ამ უაღრესად მნიშვნელოვანი თემისა და გარდასავალის ხელში ჩაგდება-დაპატრონების ზრახვით უნდა ყოფილიყო ნაკარნახევი“[2].

როგორც ვხედავთ, ივ. ჯავახიშვილი საქართველოში თემურ-ლენგის ლაშქრობებს ორგანულად უკავშირებდა იმ პოლიტიკურ მიზნებს, რომლის რეალიზაციას უნდა უზრუნველეყო დიდი დამპყრობლის გაბატონება მთელ ირანში, მცირე აზიაში და ამიერკავკასიაში. ივ. ჯავახიშვილის აზრით, თემურ-ლენგის დაპყრობით გეგმებში განსაკუთრებული მნიშვნელობა ენიჭებოდა დარიალისა და არაგვის ხეობებს, რომელთა შემომტკიცებით ხდებოდა თემურ-ლენგის ლაშქრისათვის გზის გაკაფვა როგორც ჩრდილოეთის, ისე სამხრეთის მიმართულებით[3].

თემურ-ლენგის ლაშქრობებისა და ამ ლაშქრობათა მიზეზების შესახებ მნიშვნელოვანი და საყურადღებო მოსაზრებები წამოაყენა პროფ. ა. იაკუბოვსკიმ.

---

1 ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, თბილისი, 1941, გვ. 192.

2 ივ. ჯავახიშვილი, დასახ. ნაშრ., გვ. 194; აქვე უნდა აღვნიშნოთ, რომ თოხთამიშ-ხანსა და თემურ-ლენგს შორის მტრული ურთიერთობა მიაჩნია ამ უკანასკნელის აზერბაიჯანში (შირვანში) ლაშქრობის მიზეზად ისტორიკოს ჯაფარ იბრაჰიმოვს. ხსენებული მკვლევრის აზრით, როგორც ერთ, ისე მეორე მთავარ მხარეს აინტერესებდა მდიდარი მხარის (შირვანის) ხელში ჩაგდება. იხ. Джафар Ибрагимов, Феодальные государства на территории Азербайджана XV века. Баку, 1962, стр. 20, 21

3 თემურ-ლენგის საქართველოში შემოსევების მიზეზების შესახებ ივ. ჯავახიშვილის ზემოთ მოტანილ მოსაზრებებს იზიარებს პროფ. დ. გვრიტიშვილიც. შემდეგ პროფ. დ. გვრიტიშვილი ეთანხმება სამეცნიერო ლიტერატურაში გამოთქმულ მოსაზრებას იმის შესახებ, რომ დიდი დამპყრობლის საქართველოში შემოსევების ერთ-ერთი მიზეზი მიწისმფლობელობისათვის ბრძოლა იყო. იხ. დ. გვრიტიშვილი, ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან, თბილისი, 1962, გვ. 339, 340.

ა. იაკუბოვსკის აზრით, თემურ-ლენგის პიროვნებაში ერთმანეთთან შერწყმული იყო დიდი სახელმწიფოებრივი გონება და ფეოდალური ტიპის მბრძანებლის ჩვევები, რომელიც შემთხვევას არ უშვებს, რათა მეზობელს წაართვას ქონება, თუკი მას სამისოდ სამხედრო ძალა გააჩნია[1].

დროც ამის შესაფერისი იყო. XIV საუკუნის შუა წლებში მავერანაჰრში (შუა აზია) ფეოდალური ანარქია იყო გამეფებული. განსაკუთრებით გამწვავდა ბრძოლა მომთაბარული არისტოკრატიის შიგნით ორ მიმართულებას შორის. პირველი მიმართულების მიმდევრები დაჟინებით იცავდნენ მომთაბარული ცხოვრების წესებს, ექსტენსიურ-მეჯოგურ მეურნეობას, სასტიკად ეწინააღმდეგებოდნენ მომთაბარეთა გადასვლას ბინადარ ცხოვრებაზე.

მეორე მიმართულების მონღოლებმა ამ დროისათვის უკვე კარგად შეიგნეს მიწისმფლობელობის „სამამულო სისტემის“ უპირატესობა; გლეხთა ექსპლოატაცია უშუალოდ, სახელმწიფო მოხელის ჩაურევლად, საჭიროებდა სოფლის მეურნეობის რაიონებთან მათ ახლოს ყოფნას. თანდათან ყალიბდება „სოიურღალის“ ფეოდალური ინსტიტუტი.

მეორე მიმართულების მონღოლები პირველი მიმართულებისას „ჯეთეს“ („ყაჩაღებს“) უწოდებენ.

ბრძოლამ ორ მიმართულებას შორის მწვავე ხასიათი მიიღო. ამ ბრძოლის ნიადაგზე ჩაღათას ულუსი ორად გაიყო: მავერანაჰრად და მოღოლისტანად[2].

ქებექ-ხანმა (1318—1326), რომელიც მკაფიოდ გამოხატავდა მეორე მიმართულების მონღოლთა ინტერესებს, მავერანაჰრში გაატარა ადმინისტრაციული და სამონეტო „რეფორმები“. თავის სამონეტო „რეფორმის“ გატარებისას იგი ხელმძღვანელობდა ყაზან-ყაენის მიერ შემოღებული სისტემით[3].

მავერანაჰრისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა აგრეთვე ადმინისტრაციულ რეფორმას, რომელიც, როგორც ჩანს, აგრეთვე ქებექ-

---

1 А. Ю. Якубовский, Тимур (Опыт краткой характеристики), Вопросы истории, 1946, 8—9, стр. 60.

2 ვ. გაბაშვილი. თემურ-ლენგი, ნარკვევები მახლობელი აღმოსავლეთის ისტორიიდან, თბილისი, 1957, გვ. 217.

3 А. Ю. Якубовский, Мавераннахр во второй половине XIII в. и в первой половине XIV в., История народов Узбекистана, I, Ташкент, 1968, стр. 338, 339; ვ. გაბაშვილი, თემურ-ლენგი, გვ. 217.

ხანის გატარებული უნდა იყოს, თუმცა ამის შესახებ წყაროებში პირდაპირ არაა მითითებული[1].

თემურ-ლენგის აღზევება-დაწინაურებამდე მავერანაჰრი დაყოფილი იყო სამხედრო-ადმინისტრაციულ ერთეულებად — დუმნებად. პროფ. ა. იაკუბოვსკის აზრით, ქებექ-ხანამდე (1318—1326 წწ.) დუმნებად დაყოფა არ ყოფილა, ხოლო მის შემდეგ თემურ-ლენგამდე არავის არ შეეძლო ამგვარი რეფორმის გატარება; ასე რომ, შეგვიძლია ეს ადმინისტრაციული ღონისძიება ქებექ-ხანს მივაწეროთ[2].

ქებექ-ხანის ადმინისტრაციულმა რეფორმამ ვერ მოსპო ფეოდალური სამთავროები მათი მმართველობით; სამფლობელოები გადაიქცნენ ადმინისტრაციულ ერთეულებად — დუმნებად, ხოლო წინანდელი მბრძანებლები — დუმან ნოინებად[3].

ქებექ-ხანის მიერ გატარებულ ადმინისტრაციულ ღონისძიებას არ გადაულახავს ცენტრიდანული ფეოდალური ტენდენციები, რაც მის სუსტ ადგილს წარმოადგენდა. მაგრამ მიუხედავად მისი ნაკლოვანი მხარეებისა, იგი წინ გადადგმული ნაბიჯი იყო მავერანაჰრის ფეოდალური სახელმწიფოებრიობის განვითარების საქმეში.

ქებექ-ხანის „რეფორმებმა“ დიდი მხარდაჭერა ჰპოვეს მავერანაჰრის ბინადარი მოსახლეობის მხრიდან. ქებექ-ხანის ამ ღონისძიებებს მხარს უჭერდნენ ქალაქებში გადარჩენილი ფეოდალები (მელიქები), სასულიერო არისტოკრატია და აგრეთვე წვრილი ვაჭარ-ხელოსნები[4].

მაგრამ სულ სხვანაირად შეხვდნენ მას სამხედრო-ფეოდალური არისტოკრატიის წარმომადგენლები. ქებექ-ხანის სიკვდილის შემდეგ მათ შეკრიბეს მთელი თავისი ძალები 1269 წლის ყურულთაის გადაწყვეტილებების ცხოვრებაში გასატარებლად. კვლავ ატყდა ბრძოლა პირველი და მეორე მიმართულების მონღოლებს შორის.

მავერანაჰრში ქებექ-ხანის პოლიტიკის გამტარებელია უკანასკნელი ჩინგიზიდი ყაზან-ხანი, რომლის წინააღმდეგაც გამოდის ყაზაგანი. ამ ბრძოლაში ყაზან-ხანი მოკლეს და ძალა-უფლება მავერანაჰრში ხელთ იგდო ყაზაგანმა. ყაზაგანს ფორმალურად ხანის წოდება არ მიუღია, იგი მხოლოდ ამირას ტიტულით დაკმაყოფილდა. ყაზაგანმა პირველ-

---

1 А. Ю. Якубовский. დასახ. ნაშრომი, გვ. 338; ვ. გაბაშვილი. დასახ. ნაშრომი, გვ. 217.

2 А. Ю. Якубовский. დასახ. ნაშრომი, გვ. 340.

3 А. Ю. Якубовский. Мавераннахр во второй половине XIII в. и в первой половине XIV в., стр. 340.

4 А. Ю. Якубовский, Тимур, გვ. 49—52; А. Ю. Якубовский, Мавераннахр...., стр. 340; ვ. გაბაშვილი. თემურ-ლენგი, გვ. 217.

მა შემოიღო მარიონეტი ხანის დასმა უკანასკნელი ჩინგიზელებიდან; მან მონეტის მოჭრა ამ ხანის სახელით დაიწყო[1].

ყაზაგანის მბრძანებლობის პერიოდში (1346—1358) ნათელი გამოვლინება ჰპოვა მეზობელ ქვეყნებზე თავდასხმებით და მძარცველური ლაშქრობებით დაინტერესებული მომთაბარული სამხედრო არისტოკრატიის ინტერესებმა.

მავერანაჰრის ოაზისები და ირანის ქალაქები მონღოლურ-თურქული არისტოკრატიის თავდასხმის ობიექტად იქცა. ამირა ყაზაგანი ნაძარცვსა და მდიდარ ნადავლს მომთაბარე ტომთა ამირებს უნაწილებდა[2].

აი, ასეთი ვითარება იყო მავერანაჰრში, როდესაც პოლიტიკურ სარბიელზე გამოვიდა თემურ-ლენგი.

იაკუბოვსკიმ განსაკუთრებული ყურადღება მიაქცია იმ გარემოებას, რომ უკვე 1370 წლისათვის თემურ-ლენგის წინაშე დადგა საკითხი: ვისი ტრადიციები გაეგრძელებინა მას ქებექ-ხანისა თუ ამირა ყაზაგანისა?[3].

თემურ-ლენგმა კარგად იცოდა, რომ ქვეყანა მტკიცე ხელისუფლებას საჭიროებდა, რომელსაც შეეძლებოდა დაუმორჩილებელი და მოუსვენარი მბრძანებლების, განსაკუთრებით კი ჯალაერიანთა, ბარლასთა, სულდუზთა და სხვა ტომთა ამირების ალაგმვა.

ცენტრიდანულ ძალებთან ერთად, რომელნიც ქვეყანას სეპარატიზმისაკენ უბიძგებდნენ, იმდროინდელ ფეოდალურ საზოგადოებაში თავს იყრიდნენ ძალები, რომელნიც დაინტერესებულნი იყვნენ ერთიან, მტკიცე სახელმწიფოდ გაერთიანებით. გაერთიანება სურდათ ვაჭრებს, ხელოსნებს და მუსლიმანურ სამღვდელოებას (ასევე მიწათმოქმედ მოსახლეობას).

თუმცა თემურ-ლენგსა და ამირა ჰუსეინს შორის არ იყო ასეთი მკვეთრი წინააღმდეგობა, როგორც თავის დროზე ქებექ-ხანსა და მომთაბარე ბეგებს შორის, მაგრამ თემურ-ლენგმა, უფრო უკეთ, ვიდრე ამირა ჰუსეინმა, აუღო ალღო ეპოქის მოთხოვნილებას: იგი მუსლიმანურ სამღვდელოებასა და ქალაქის მოსახლეობას შორის ქმნიდა ჯგუფს, რომელიც მის პოლიტიკურ ხაზს მხარს უჭერდა[4]. ამ მხრივ

[1] А. Ю. Якубовский. Мавераннахр во второй половине XIII в. и в первой половине XIV в., стр. 341.

ვ. გაბაშვილი, თემურ-ლენგი. გვ. 217.

[3] А. Ю. Якубовский. Тимур. გვ. 60; А. Ю. Якубовский. Тимур и его время. стр. 352.

[4] А. Ю. Якубовский. Черты общественной и культурной жизни эпохи Алишера Навои. Сб. Алишер Навои. Москва-Ленинград. 1946. стр. 5, 6; А. Ю. Якубовский. Тимур и его время. стр. 350.

თემურ-ლენგი ქებექ-ხანის პოლიტიკის მიმდევარი იყო. მაგრამ, ამასთან ერთად, თემურ-ლენგი მავერანაჰრის ფეოდალურ მბრძანებლებს კარგად იცნობდა. შუა აზიის ფეოდალური სამფლობელოების ერთიან ფეოდალურ სახელმწიფოდ გაერთიანების საქმეში თემურ-ლენგის თანამგრძნობი ძალები ცოტა იყო, ამიტომ თემურს ისეთი პოლიტიკა უნდა გაეტარებინა, რომელიც ხელს შეუწყობდა მას შემოეკრიბა ყველა ის, ვინც ყოველ წუთს მზად იყო გამდგარიყო და ეღალატა მისთვის: ყველა ის, ვინც თავგამზიდვრობას ამჟღავნებდა და ეწინააღმდეგებოდა ცენტრალურ ხელისუფლებას[1]. მან შესანიშნავად იცოდა, რომ ცალკეული ფეოდალები თუ სამთავროთა მბრძანებლები სიამოვნებით მიიღებდნენ მონაწილეობას ლაშქრობებში, თუკი ეს ლაშქრობები მდიდარ დავლას უქადდა მათ[2].

თემურ-ლენგის მბრძანებლობის უკვე პირველი წლებიდან აშკარა გახდა, რომ ერთიან, ძლიერ სახელმწიფოდ შუა აზიის (მავერანაჰრის) გაერთიანებასთან ერთად, იგი აწყობდა (ან ამზადებდა) მეზობელი თუ შორეული ქვეყნების დაპყრობა-დალაშქვრას.

თემურ-ლენგის მიზანი იყო ჩინგიზ-ხანის უზარმაზარი იმპერიის აღდგენა, „ამდენადვე მის ნათესაურ ურთიერთობას ჩინგიზიდებთან გარკვეული პოლიტიკური მნიშვნელობა ენიჭებოდა, მისი ჩინგიზიდებთან ამ ურთიერთობის აღმნიშვნელი იყო გურგანის (სიძის) წოდებულება, რომელიც მან ჩინგიზიდი უფლისწული ქალის ცოლად შერთვის შემდეგ მიიღო“[3]. თვით თემურის ტიტული „საჰებ ყერანი“ صاحب قران, რაც ნიშნავს „ვარსკვლავთა ბედნიერი შერწყმის მფლობელს“. ამ ტიტულის მქონებელის მსოფლიო პატრონობის პრეტენზიებზე უნდა მიუთითებდეს. ასე რომ, ჩინგიზ-ხანის იმპერიის ნანგრევებზე მონღოლური ტიპის დიდი სახელმწიფოს შექმნა ძირითადი მიზანი იყო დიდი დამპყრობლისა.

თემურ-ლენგის ბრძოლა ხორეზმთან და ოქროს ურდოსთან — აღნიშნავდა პროფ. ა. იაკუბოვსკი — შუა აზიის გაერთიანების ინტერესებით იყო განპირობებული, მაგრამ მისი ლაშქრობები ირანში, ამიერკავკასიის ქვეყნებში, ინდოეთში აშკარა მძარცველური ხასიათისა იყო; როგორც ცნობილია, ირანსა თუ ინდოეთში ლაშქრობები-

---

[1] А. Ю. Якубовский. Черты общественной и культурной жизни эпохи Алишера Навои, стр. 5, 6.

[2] А. Ю. Якубовский. Тимур, стр. 60; А. Ю. Якубовский. Тимур и его время (1370–1405 წწ.); ვ. გაბაშვილი, თემურ-ლენგი, გვ. 217.

[3] ვ. გაბაშვილი, თემურ-ლენგი, გვ. 216.

დან თემურ-ლენგი ალაფითა და ნადავლით დატვირთული ბრუნდებოდა შაჰრისიაბზსა თუ სამარყანდში[1].

XIV საუკუნის 80-იანი წლებისათვის ხორასანი უკვე თემურს ეკუთვნოდა, მაგრამ მისი წინსვლა ირანის შიდა რაიონებში ამით არ დამთავრებულა; ამას მოჰყვა სამი დიდი ლაშქრობა ირანში სამწლიანი (1386 წლიდან), ხუთწლიანი (1392 წლიდან) და ბოლოს შვიდწლიანი (1399 წლიდან). ამ ლაშქრობათა შედეგად მთელი ირანი დაპყრობილი და გაძარცული იქნა.

თემურ-ლენგმა სასტიკად ააოხრა და გაძარცვა ინდოეთი (კერძოდ ინდოეთის დედაქალაქი დელი) და ამიერკავკასიის ქვეყნები (კერძოდ საქართველო).

როგორც წყაროების ცნობებიდან ჩანს, თემურ-ლენგის საქართველოში შემოსევების ერთ-ერთი მიზეზთაგანი ალაფისა და ნადავლის შოვნა ყოფილა.

თემურ-ლენგის ჩინეთში გალაშქრებაც დიდი ალაფისა და ნადავლის ხელთგდების სურვილით იყო გამოწვეული. წინასწარი ვარაუდით ეს ნადავლი გაცილებით მეტი უნდა ყოფილიყო, ვიდრე სხვა ქვეყნებში ნაშოვნი. თუ არა ეს მიზეზი, ისე გაუგებარია რა უნდოდა თემურს ჩინეთში. იმ დროს თემურ-ლენგსა და ჩინეთის სახელმწიფოს შორის არავითარი ისეთი არსებითი წინააღმდეგობა არ არსებობდა, რომლის გადაჭრაც მშვიდობიანი გზით შეუძლებელი ყოფილიყო[2].

თემურ-ლენგი ილწვოდა შუა აზიის სამეურნეო დაწინაურებისათვის; დაპყრობილი ქვეყნებიდან მას შუა აზიაში გაჰყავდა ხელოსნები, ვაჭრები, ხუროთმოძღვრები. თემურის დროს სამარყანდში შეიძლებოდა გვენახა ხელოსნები ხორეზმიდან, ისპაანიდან, შირაზიდან, ალეპოდან და აღმოსავლეთის სხვა ქალაქებიდან.

თემურის დროს სამარყანდი გაიზარდა და გამშვენიერდა. დიდებული მეჩეთები და მედრესეები, ქარვასლები, მავზოლეუმები და სხვა ნაგებობანი, რომელთა ნაწილი დღემდეა მოღწეული ნანგრევების თუ ოდნავ დაზიანებული სახით, აოცებდა მნახველს. ასევე გამშვენიერებულ იქნა ბუხარა, შაჰრისიაბზი და სხვ.[3].

თემურ-ლენგის სახელმწიფოს დედაქალაქ სამარყანდს უნდა დაეჩრდილა ყველა მანამდე არსებული დედაქალაქები — ასეთი იყო

---

[1] А. Ю. Якубовский. Тимур, стр. 64, 65; А. Ю. Якубовский. Черты общественной и культурной жизни эпохи Алишера Навои, стр. 5, 6.

[2] А. Ю. Якубовский. Тимур и его время, стр. 3[illegible].

[3] А. Ю. Якубовский, დასახ. ნაშრ., გვ. 366, 367.

დიდი დამპყრობლის განზრახვა[1]. ამასთან დაკავშირებით, საინტერე-
სოა იბნ არაბშაჰის ცნობა. იბნ არაბშაჰი მოგვითხრობს, რომ თემურ-
ლენგმა სამარყანდის გარშემო გააშენა სოფლები, რომლებსაც მსოფ-
ლიოს სახელგანთქმული ქალაქების სახელები უწოდა: მისრი (კაი-
რო), დიმიშკი (დამასკო), ბაღდადი, სულთანია, შირაზი, რომელთაგან
სამი დედაქალაქი იყო (დამასკო—ომაელთა სახალიფოსი, ბაღდადი-
აბასელთა სახალიფოსი, მისრი—ფატიმიანთა სახელმწიფოსი).

სამარყანდის გარშემო გაშენებული სოფლებისათვის ცნობილი დე-
დაქალაქების სახელწოდებების მიცემაში გარკვეული პოლიტიკური
მიზანი იყო ჩაქსოვილი; სამარყანდის წინაშე ისინი ისეთივე უფერუ-
ლი უნდა ყოფილიყვნენ, როგორც უბრალო სოფელი მდიდარი და
დიდი ქალაქის წინაშე. ეს ფაქტი კიდევ ერთხელ მიუთითებს იმ გარე-
მოებაზე, რომ თემურ-ლენგი მსოფლიო ბატონობაზე აცხადებდა პრე-
ტენზიას[2].

თემური ცდილობდა შუა აზიის ქალაქებში, განსაკუთრებით კი
სამარყანდში, აეღორძინებინა ხელოსნური წარმოება და ვაჭრობა.
სამარყანდის ბაზარზე კაცს შეიძლებოდა ეშოვა ყველაფერი, რაც კი
აზიის ქვეყნების ბაზრებზე მოიძებნებოდა. მაგრამ აქვე ყურადღება
უნდა მიექცეს იმ გარემოებასაც, რომ ხელოსნური წარმოების მრავალ-
ფეროვნება და ვაჭრობის გაცხოველება არ იყო ქვეყნის საწარმოო ძა-
ლების ბუნებრივი ზრდის შედეგი; იგი ხელოვნურად იყო შექმნილი
მეზობელი თუ შორეული ქვეყნების ძარცვის შედეგად[3]. ასე რომ,
თემურ-ლენგის სიკვდილის შემდეგ, რასაც მისი სახელმწიფოს დაშლა
მოჰყვა, შუა აზიის სამეურნეო ცხოვრებაც თანდათან დაღმავალი
გზით დაეშვა.

ზემოთქმულიდან გამომდინარე შეგვიძლია დავასკვნათ: თემურ-
ლენგის მისწრაფება მსოფლიო ბატონობისაკენ და ამ მიზნით დაპყრო-
ბითი ომები იმ ქვეყნებში, რომელნიც წინათ მონღოლთა სახელმწი-
ფოს შემადგენლობაში იყვნენ, ალაფისა და ნადავლის შოვნა, მომთა-
ბარე ტომთა ამირებისათვის ანგარიშის გაწევა (მძარცველური, ყაჩა-
ღური ომები) იყო ერთ-ერთი მიზეზი თემურ-ლენგის ხშირი და ხანგრძ-
ლივი ლაშქრობებისა.

აქვე უნდა აღვნიშნოთ, რომ თემურ-ლენგი შუა აზიაში გამწვავე-
ბული სოციალური წინააღმდეგობის შესუსტებას ცდილობდა ნაცადი

---

[1] А. Ю. Якубовский, Тимур и его время, стр. 366.

[2] А. Ю. Якубовский, დასახ. ნაშრ., გვ. 366, 367.

[3] Очерки истории СССР, XIV вв., ч. 2, 1953, стр. 664. იხ. აგრეთვე
შ. ქვრიტიშვილი, ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან, I, გვ. 355, 356.

გზით: ახალ-ახალი ქვეყნების დაპყრობით, დაპყრობილი ქვეყნების ხალხთა განუკითხავი ძარცვით იგი შემოსავლის ახალ-ახალ წყაროს უძებნიდა მომთაბარე ტომთა ამირებს. ამასთანავე, რიგითი მომთაბარეებიც ალაფისა და ნადავლის შოვნის იმედით ხშირად სიხარულით მონაწილეობდნენ ლაშქრობებში, ასე რომ, საკუთრივ შუა აზიაში სოციალური წინააღმდეგობა სუსტდებოდა.

თემურ-ლენგის დაპყრობებს კლასობრივი თვალსაზრისით აფასებდა დაპყრობილი ქვეყნის საზოგადოების სხვადასხვა ნაწილი.

ირანის მიმართ თემურ-ლენგი გამოდიოდა არა მარტო როგორც უცხოელი დამპყრობელი, არამედ როგორც ჯალათი და სახალხო მოძრაობების ჩამხშობი. ამიტომ, სავსებით ბუნებრივია, რომ ირანში ლაშქრობების დროს თემური მხარდამჭერას პოულობდა ფეოდალების მხრიდან, რომელთაც არ შეეძლოთ თვითონ, საკუთარი ძალებით გამკლავებოდნენ სახალხო მოძრაობებს. ირანელ ფეოდალებს თემურ-ლენგი სჭირდებოდათ სოციალური მოძრაობების, კერძოდ სარბედართა მოძრაობის ჩასახშობად[1].

სარბედართა მოძრაობა წარმოიშვა XIV საუკუნის პირველ ნახევარში. იგი ძირითადად მიმართული იყო მონღოლთა დაპყრობებისა და მონღოლური წეს-ჩვეულებების შემოღების წინააღმდეგ. ეს წეს-ჩვეულებები (მძიმე საგადასახადო სისტემა და ვალდებულებანი) მძიმედ აწვა გლეხებს, ხელოსნებს, წვრილ მოვაჭრეებს და საშუალო მიწისმფლობელებსაც კი.

ამასთანავე, სარბედართა მოძრაობა მიმართული იყო არა მარტო მონღოლთა, არამედ მათ წინააღმდეგაც, ვისაც მონღოლები ეყრდნობოდნენ[2].

სარბედართა მოძრაობის გამარჯვების შედეგად წარმოქმნილ სახელმწიფოში მალევე გაჩნდა ორი მიმართულება: ზომიერი, რომელიც „სარბედართა დიდებულებით" (სამხედროებში, წვრილი მიწათმფლობელები, შეძლებული გლეხები) იყო წარმოდგენილი, და რადიკალური, რომელიც მოითხოვდა სოციალური თანასწორობის დამყარებას (ამ მიმართულების წარმომადგენლები დასაყრდენს პოულობდნენ ხელოსნებსა და ღარიბ გლეხებს შორის)[3].

---

[1] В. В. Бартольд. Народное движение в Самарканде в 1365 г., Сочинения, II, часть 2, Москва, 1964, стр. 364; А. В. Строева. Сербедары Самарканда. Ученые записки Ленинградского государственного университета, № 98, вып. 1, 1949, стр. 277.

[2] В. В. Бартольд. დას. ნაშრ., გვ. 364, А. В. Строева. დასახ. ნაშრ., გვ. 277.

[3] И. П. Петрушевский. Движение сербедаров в Хорасане. Ученые записки Института востоковедения, XIV, Москва, 1956, стр. 137.

სარბედარებმა შესანიშნავად იცოდნენ, რომ მონღოლები მარტო თავიანთ სამხედრო ძალაზე დაყრდნობით ვერაფერს გახდებოდნენ. მათ მხარში უდგნენ ადგილობრივი ფეოდალები, მსხვილი მიწათმფლობელები, მუსლიმანური სამღვდელოების წარმომადგენლები და მსხვილი ვაჭრები. ეს ფეოდალური ზედაფენა არა მარტო მხარს უჭერდა მონღოლებს, არამედ თვით იღებდა აქტიურ მონაწილეობას ხალხის სასტიკ ექსპლოატაციაში. ამიტომაც სარბედარები, ერთი მხრივ, მონღოლებს ებრძოდნენ, ხოლო მეორე მხრივ, — ადგილობრივ ფეოდალებს; სწორედ ამიტომ ადგილობრივი ფეოდალები პირველ ხანებში თემურ-ლენგს იყენებდნენ სარბედართა დემოკრატიულ ფრთასთან ანგარიშის გასასწორებლად (1366 წ. თემურ-ლენგმა და ამირა ჰუსეინმა გაანადგურეს სამარყანდის სარბედართა სახელმწიფო და ჩაახშეს სარბედართა მოძრაობა მავერანაჰრში)[1].

1381 წელს ხორასნის სარბედართა მბრძანებელმა ალი-მუაიადმა, რომელსაც სასტიკად ეშინოდა არა მარტო ამირა ველისა (მონღოლი მბრძანებლის), არამედ ხალხის მასებისაც, დახმარება სთხოვა თემურ-ლენგს და ნებაყოფლობით ჩააბარა სახელმწიფო. ა. იაკუბოვსკიმ ყურადღება მიაქცია ამ ფაქტს და გამოთქვა მოსაზრება, რომ შეიძლება თემურ-ლენგს რაღაც მეგობრული კავშირი ჰქონდა ხორასნელ სარბედარებთანო[2].

ა. იაკუბოვსკის აზრით, თემურ-ლენგი ახალგაზრდობაშივე უნდა ყოფილიყო დაკავშირებული სარბედარებთან. მას საამისო არგუმენტად შემდეგი ფაქტი მოაქვს: როდესაც 1366 წელს ამირა ჰუსეინმა და თემურმა სამარყანდი მოტყუებით დაიკავეს და მუხანათურად დახოცეს სარბედართა მეთაურები, თემურმა ერთ-ერთი მეთაური მაულანაზადე გადაარჩინა[3].

ა. იაკუბოვსკის აკვირვებს თემურ-ლენგის ამგვარი საქციელი და კითხულობს, თუ რამ აიძულა თემური ამგვარი დიდსულოვნება გამოეჩინა. შემდეგ კი თვითონ პასუხობს დასმულ კითხვაზე: როგორც ჩანს, ჰუსეინსა და თემურ-ლენგს შორის სარბედარებთან დამოკიდებულების საკითხში აზრთა სხვადასხვაობა არსებობდაო. საფუძველი გვაქვს ვიფიქროთ, რომ თემურს ზოგიერთ მათგანთან ძველი კავშირი ჰქონდა, განსაკუთრებით კი სარბედართა საშუალო ფენასთანო[4].

ა. იაკუბოვსკი, როგორც ჩანს, ეყრდნობა აბდ არ-რეზაყ სამარყანდის ცნობას, რომლის მიხედვითაც სარბედარებმა „თემურთან სა-

---

[1] А. Ю. Якубовский. Тимур и его время, стр. 348, 349.

[2] იქვე, გვ. 357.

[3] იქვე, გვ. 350.

[4] იქვე.

ჩუქრები გააგზავნეს, ხოლო მისმა უმაღლესობამ სამარყანდში თავისი რწმუნებულნი გააგზავნა მნიშვნელოვანი საკითხების გადასაწყვეტად, რითაც განიმტკიცა მათი ნდობა და მიაძინა მათი სიფხიზლე“[1].

ი. პეტრუშევსკის ეს მოსაზრება სავსებით საფუძვლიანად მიაჩნია. ი. პეტრუშევსკი იძლევა თემურ-ლენგის ამგვარი მოქმედების ახსნა-განმარტებასაც: მისი აზრით, თემურის ამგვარ მოქმედებაში სხვა არაფერი არ უნდა დავინახოთ გარდა ფეოდალ-ავანტიურისტის მისწრაფებისა დროებით გამოიყენოს სახალხო მოძრაობა თავისი მოწინააღმდეგეების, სხვა ფეოდალების დასასუსტებლად და თავისი პოლიტიკური პოზიციის გასამაგრებლად[2].

რაც შეეხება იმას, რომ სამარყანდის სარბედართა მოძრაობის განადგურების შემდეგ მოძრაობის ხელმძღვანელი მაულანა-ზადე თემურ-ლენგის დაყენებული მოთხოვნით შეწყალებულ იქნა, ამ ფაქტში ი. პეტრუშევსკი ხედავს თემურ-ლენგის წინასწარ გამიზნულ დემაგოგიურ სვლას: თემურმა შესანიშნავად იცოდა, რომ მას და ამირა ჰუსეინს შორის ბრძოლა მომავალში გარდუვალი იქნებოდა. თემური ეძიებდა პოპულარობას ხალხთა მასებში. ამ მიზნით მას უნდოდა მათთვის შთაეგონებინა, რომ იგი სიმპათიითაა გამსჭვალული სარბედარების მიმართ და თითქოს მხოლოდ ამირა ჰუსეინის ძალდატანების შემდეგ მიიღო მონაწილეობა სამარყანდელ სარბედარებზე ლაშქრობაში.

რა თქმა უნდა, 1370 წლის შემდეგ მას ამგვარი დემაგოგიური ხერხები აღარ სჭირდება[3].

როგორც ზემოთაც გვქონდა აღნიშნული, ა. იაკუბოვსკი ალი-მუაიადის მიერ თემურ-ლენგისათვის ხორასნის სარბედართა სახელმწიფოს ნებაყოფლობით ჩაბარების აქტში ხედავს რაღაც მეგობრულ კავშირს ხორასნელ სარბედარებსა და თემურ-ლენგს შორის[4]

---

[1] აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სადაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, C 442, ფ. 770. ციტირებულია ლ. ვ. სტროევას ნაშრომის მიხედვით; იხ. Л. В. Строева, Сербедары Самарканда, Ученые записки Ленинградского государственного университета, № 98, серия востоковедческих наук, вып. I, 1949, стр. 279.

[2] И. П. Петрушевский. Движение сербедаров в Хорасане, стр. 157. И. П. Петрушевский. Земледелие и аграрные отношения в Иране XIII—XIV веков. стр. 463.

[3] И. П. Петрушевский. Движение сербедаров в Хорасане, стр. 157; И. П. Петрушевский. Земледелие и аграрные отношения в Иране XIII—XIV веков, стр. 463.

[4] А. Ю. Якубовский. Тимур и его время. стр. 357.

ალი-მუაიადის ამგვარ მოქმედებას სხვაგვარ ახსნას უძებნის ი. პეტრუშევსკი. მისი აზრით, ალი-მუაიადს ეშინოდა, ერთი მხრივ, ამირა ველისა, ხოლო მეორე მხრივ, სახალხო მოძრაობისა, ამიტომაც დასახმარებლად მოუხმო თემურ-ლენგს და აღიარა თავი მის ვასალად[1]. როდესაც თემურ-ლენგი ალი-მუაიადის დაეხმარა, იგი სრულიადაც არ ფიქრობდა ხორასანში სარბედართა სახელმწიფოს შენარჩუნებას. პირიქით, ალი-მუაიადის მიმართვა დახმარებისათვის თემურმა გამოიყენა როგორც საბაბი ხორასნის საქმეებში ჩარევისათვის. მას უნდოდა დახმარების საბაბით ფეხი მოეკიდებინა ხორასანში, ხოლო შემდეგ მოესპო მომთაბარეთათვის საძულველი ხორასნის სარბედართა სახელმწიფო[2].

ალი-მუაიადმა თემურს ჩააბარა სახელმწიფო და გარკვეული დროის განმავლობაში თემურის კარზე დიდი პატივით ცხოვრობდა, მაგრამ შემდეგ, როდესაც იგი უკვე საჭირო აღარ იყო, თემურის ბრძანებით მოჰკლეს (1386 წ.).

როგორც დავინახეთ, სარბედართა სახელმწიფოს გაბატონებული ზედაფენა კლასობრივი თვალსაზრისით უდგება თემურ-ლენგის დაპყრობებს; იგი თემურის სახით ხედავს მშველელს თავისი კლასობრივი ბატონობის გადასარჩენად. თავის მხრივ თემურ-ლენგიც ოსტატურად იყენებს ამგვარ ვითარებას თავისი მიზნის მისაღწევად: გარკვეულ ეტაპზე უკავშირდება სარბედართა მბრძანებელს, ხოლო შემდეგ, როდესაც ეს უკანასკნელი უკვე ზედმეტია, თავიდან იცილებს მას მკვლელობის გზით.

თემურ-ლენგის დაპყრობებისადმი თავიდანვე მტრულ დამოკიდებულებას ამჟღავნებენ საზოგადოების დაბალი ფენების წარმომადგენლები, მაგ., ქ. საბზევარის მოქალაქენი, რომელნიც მოღალატურად გაცემულ იქნენ თავიანთი მბრძანებლის მიერ, არ ურიგდებიან უცხოელი დამპყრობლის ბატონობას.

1383 წელს საბზევარსა და მის რაიონში სარბედართა სახელმწიფოს აღდგენის ლოზუნგებით მოხდა სახალხო აჯანყება, რომელსაც სათავეში ედგა შეიხი დავუდ საბზევარი. ამ აჯანყებაში დერვიშთა შეიხის მონაწილეობა ი. პეტრუშევსკის აფიქრებინებს, რომ აჯანყებას

---

[1] Н. В. Пигулевская, А. Ю. Якубовский, И. П. Петрушевский, Л. В. Строева, А. М. Беленицкий. История Ирана с древнейших времен до конца XVIII в., Ленинград, 1958, стр. 231.

[2] И. П. Петрушевский. Движение сербедаров в Хорасане, стр. 157.

სარბედართა უკიდურესი ფრთა ხელმძღვანელობდა. თემურ-ლენგმა საშინელი სისასტიკით ჩააქრო ეს აჯანყება[1].

თემურ-ლენგი ასევე სასტიკად გაუსწორდა აჯანყებულ ისპაანის მცხოვრებლებს (ხელოსნებს, ღარიბებს...), რომელთაც სათავეში მჭედელი ედგა. ცოტა უფრო ადრე (1390 წ.) თემურმა ჩაახშო სახალხო მოძრაობა გურგანში და გაანადგურა სეიდების სახელმწიფო მაზენდარანში[2]. 1381 წელს მან ამოჟლიტა ჰერათის ამბოხებულები, რომელნიც დადებული გადასახადის სიმძიმის გამო აჯანყდნენ[3].

დაპყრობილი ქვეყნების საზოგადოების სხვადასხვა ნაწილი კლასობრივი თვალსაზრისით აფასებდა თემურ-ლენგის დაპყრობებს. „თემურ-ლენგი, ჩანს, თანაბრად იყენებდა კლასობრივი და პოლიტიკური ხასიათის წინააღმდეგობებს. უნდა ვიფიქროთ, რომ დასაწყისში მის შემოსევებს კლასობრივი თვალსაზრისით უყურებდნენ როგორც ირანის საზოგადოების ექსპლოატირებული ფენები (გლეხები, ხელოსნები, ქალაქის ღარიბები), ისე ფეოდალები"[4].

ფეოდალები ხშირად თავდაპირველად დამპყრობლის მოკავშირედ გამოდიან. მაგრამ შემდეგ ვითარება იცვლება (ამაზე ქვემოთ, თავის ადგილას გვექნება საუბარი); რაც შეეხება გლეხებს, ხელოსნებს, წვრილ ვაჭრებს, ქალაქის ღარიბებს — ისინი თემურ-ლენგში თავიდანვე მონღოლური ტიპის ბრძანებელს ხედავდნენ. ამიტომაცაა, რომ ისინი, აუტანელი გადასახადებისაგან შევიწროებულნი, ხშირად აჯანყდებოდნენ მის წინააღმდეგ.

როგორც ზემოთ გვქონდა აღნიშნული, თემურ-ლენგი ზრუნავდა დაპყრობილი ქვეყნების გაძარცვის ხარჯზე შუა აზიის სამეურნეო დაწინაურებისათვის. ამ ღონისძიებასთან ორგანულად იყო დაკავშირებული სავაჭრო-სატრანზიტო გზების ხელში ჩასაგდებად ბრძოლაც, რასაც ყურადღება მიაქცია ა. იაკუბოვსკიმ.

ა. იაკუბოვსკი არაერთხელ აღნიშნავს, რომ, თემურ-ლენგს მიზნად ჰქონდა მსოფლიოს სავაჭრო-სატრანზიტო გზებზე გაბატონება. მისი მიზანი იყო დაერღვია ოქროს ურდოს ტერიტორიაზე გამავალი სავაჭრო მაგისტრალი და გადაეტანა იგი ძველ გზაზე (სამხრეთით). 1374 წლის შემდეგ თემურმა სამჯერ ილაშქრა ხორეზმზე; 1388 წელს მან სასტიკად ააოხრა ურგენჩი (გურგანჯი). ქალაქის მცხოვრებლები

---

[1] И. П. Петрушевский. Движение сербедаров в Хорасане. стр. 157, 156.

[2] Н. В. Пигулевская и др. История Ирана, стр. 232.

[3] А. Ю. Якубовский. Тимур и его время, стр. 357.

[4] ვ. გაბაშვილი, თემურ-ლენგი. стр. 224.

(განსაკუთრებით კი ხელოსნები) სამარყანდს გადაასახლა, ამასთან ქალაქის გაძარცვა და მიწასთან გასწორება ბრძანა[1].

თემურის მოლაშქრეებმა მდიდარი ქალაქი, რომელიც ერთ-ერთი ცენტრალური საკვანძო პუნქტი იყო აღმოსავლეთ ევროპიდან მონღოლეთსა და ჩინეთში მომავალ საქარავნო გზაზე[2], გაძარცვეს და აოხრეს; მაგრამ ქალაქი მიწასთან გასწორებას გადარჩა (თუმცა მცირე რაოდენობით, მაგრამ მაინც, შემორჩა შესანიშნავი არქიტექტურული ძეგლები). 1391 წელს თემურის ბრძანებით ურგენჩი ნაწილობრივ იქნა აღდგენილი.

1395 წელს ჩრდ. კავკასიაში მდ. თერგთან მოხდა გადამწყვეტი ბრძოლა თემურ-ლენგსა და თოხთამიშს შორის. ამ ბრძოლაში თოხთამიში სასტიკად დამარცხდა. ამჯერად თოხთამიშის ძალები ისე იქნა დასუსტებული, რომ თემურს გზა გაეხსნა ვოლგისპირეთისაკენ, კერძოდ კი ოქროს ურდოს დედაქალაქ სარაი ბერქესაკენ.

1395 წელს თემურმა გაანადგურა სარაი ბერქე, რომელიც XIII—XIV საუკუნეებში ერთ-ერთი ყველაზე უფრო ცნობილი სახელოსნო და სავაჭრო ცენტრი იყო[3]. მდიდარი ქალაქი აიღეს, გაძარცვეს, დაანგრიეს და გადაწვეს[4]. ოქროს ურდოსათვის ეს იყო მომაკვდინებელი დარტყმა. სარაი ბერქე ამის შემდეგ აღარასოდეს აღარ დაბრუნებია თავის ოდინდელ სიდიადეს[5]. სარაი ბერქეს განადგურება ფაქტიურად ოქროს ურდოს სახელმწიფოს და აღმოსავლეთისა და დასავლეთის შორის ვაჭრობის საქმეში მისი როლის ლიკვიდაცია იყო[6].

თემურ-ლენგი მიზნად ისახავდა არა მარტო ამ ქალაქების გაძარცვას, არამედ მათ შეგნებულ განადგურებას.

თემურ-ლენგმა 1395 წელს დაამთავრა ოქროს ურდოს სამხედრო განადგურება და თითქმის სავსებით დაანგრია ის ქალაქები, რომლებიც დიდ როლს ასრულებდნენ ოქროს ურდოს სავაჭრო ოპერაციებ-

---

[1] А. Ю. Якубовский, Тимур и его время, стр. 354.

[2] А. Ю. Якубовский, Развалины Ургенча, Известия Государственной Академии истории материальной культуры, т. VI, вып. II, Ленинград, 1930, стр. 20.

[3] А. Ю. Якубовский, Феодализм на Востоке, Столица Золотой Орды Сарай Берке, Ленинград, 1932, стр. 3, 18; Б. Греков и А. Якубовский, Золотая Орда, Ленинград, 1937, стр. 73.

[4] В. Г. Тизенгаузен, Сборник материалов, относящихся к истории Золотой Орды, II, Москва-Ленинград, 1941, стр. 185.

[5] Б. Греков и А. Якубовский, Золотая Орда, стр. 73; А. Якубовский, Тимур, стр. 63.

[6] А. Ю. Якубовский, Развалины Ургенча, стр. 20.

ში (ჰაჯი თარხანი—ასტრახანი, კაფა-ფეოდოსია, აზაკი-აზოვი, აგრეთვე ჩრდილოეთ კავკასიისა და სამხრეთ რუსეთის ქალაქებიც)[1].

ამ ქალაქების განადგურების შემდეგ აღმოსავლეთსა და დასავლეთს შორის წარმოებული სავაჭრო ოპერაციები თემურ-ლენგის სახელმწიფოს ტერიტორიაზე გავლით მიმდინარეობს და ის საბაჟო გადასახადები, რომლებიც ადრე ოქროს ურდოს ხანების ხელში იყრიდა თავს, ახლა თემურ-ლენგისა და მისი ამირების ხელთ ექცევა[2].

თემურ-ლენგს, როგორც ჩანს, გარკვეული გეგმა ჰქონდა: ძირი გამოეთხარა ოქროს ურდოს სამეურნეო, განსაკუთრებით კი სავაჭრო ცხოვრებისათვის და უნდა ითქვას, რომ ამ მიზანს მიაღწია კიდეც; ცნობილია, რომ თემურ-ლენგის ლაშქრობების შედეგად დანგრეულ-აოხრებული ქალაქები თავისი ოდინდელი ცხოვრების დონეს კარგა ხნის განმავლობაში ვეღარ დაუბრუნდნენ.

XV საუკუნის მთელ სიგრძეზე კიდევ თვალნათლივ იგრძნობოდა თემურის მიერ მიყენებული ზიანი, რაც კარგად შეუმჩნევიათ ჯოზეფატო ბარბაროს და ამბროჯიო კონტარინის. 1435 წლის შემდგომ ჯოზეფატო ბარბარომ იმოგზაურა ტანასა (აზოვს) და ციტრახანს (ასტრახანს) შორის. იგი ხაზგასმით აღნიშნავს, რომ მის დროს ასტრახანს კიდევ არ ჰქონდა თემურ-ლენგის ლაშქრობით მიყენებული ჭრილობები მოშუშებული; მისი როლი ევროპასა და აზიას შორის საშუამავლო ვაჭრობაში სავსებით გამქრალი იყო. სავაჭრო-სატრანზიტო გზამ იმჟამად სირიისაკენ გადაინაცვლა. ასეთივე ცნობა აქვს ასტრახანზე ამბროჯიო კონტარინისაც[3].

თემურ-ლენგმა ოქროს ურდოს ტერიტორიაზე გამავალ სავაჭრო-სატრანზიტო გზაზე მდებარე ქალაქების განადგურებით ამ გზის მნიშვნელობა საგრძნობლად დაამცრო. ამ ლაშქრობების შემდეგ ოქროს ურდო უკვე აღარ იპყრობს ვაჭრების ყურადღებას. ვაჭრობამ ტრანსირანული მიმართულებით გადაინაცვლა. ამასთან დაკავშირებით წინ წამოიწია ამიერკავკასიის სამხრეთ ნაწილში გამავალი სავაჭრო-სატრანზიტო გზის მნიშვნელობამ. ოქროს ურდოს ხანებს კარგად ესმოდათ ამიერკავკასიის და ჩრდ. მესოპოტამიის ტერიტორიაზე გამავალი სავაჭრო-სატრანზიტო გზის როლი საშუამავლო ვაჭრობის საქ-

---

[1] А. Ю. Якубовский, Тимур и его время, стр. 353, 356; А. Ю.
Якубовский, Тимур, стр. 63. 64; Б. Греков и А. Якубовс-
кий, Золотая Орда, стр. 73, 74; В. Г. Тизенгаузен, Сборник ма-
териалов, относящихся к истории Золотой Орды, II, стр. 180—185.

[2] А. Ю. Якубовский, Самарканд при Тимуре и тимуридах,
Ленинград, 1933, стр. 15, 16.

[3] А. Ю. Якубовский, Тимур и его время, стр. 356.

მეში, ამიტომაც იყო რომ თოხთამიშ-ხანი მოიწევდა სამხრეთისაკენ და ლამობდა ამ გზის ხელში ჩაგდებას, ხოლო თემურ-ლენგი კი, თავის მხრივ, არც ფიქრობდა ამ გზაზე ბატონობის ხელიდან გაშვებას.

თემურ-ლენგსა და თოხთამიშ-ხანს შორის ბრძოლა სამხრეთის სავაჭრო-სატრანზიტო გზაზე გაბატონებისათვის წარმოადგენდა იმ ბრძოლის გაგრძელებას, რომელიც ჰულაგუიანებსა და ჯუჩიანებს შორის წარმოებდა. ამ ბრძოლაში ამიერკავკასიის ქვეყნები, კერძოდ კი საქართველოც, აღმოჩნდა ჩათრეული. როგორც ი. პეტრუშევსკი აღნიშნავს ამიერკავკასიისათვის ბრძოლა ჰულაგუიანებსა და ჯუჩიანებს შორის წარმოადგენდა ბრძოლას ევროპასთან დამაკავშირებელ სავაჭრო-სატრანზიტო გზებზე გაბატონებისათვის[1].

როგორც ცნობილია, მონღოლთა ბატონობის ხანაში ევროპასთან სავაჭრო ურთიერთობის საქმეში დიდ როლს ასრულებდა ჩრდილოეთის სავაჭრო გზა (ყირიმის ნავსადგურები — სარაი — ურგენჩი). ოქროს ურდოს ხანები არ სჯერდებიან ამ გზაზე გაბატონებას და ცდილობდნენ, რათა თავიანთ ხელში მოაქციონ სამხრეთის სავაჭრო გზებიც, რომლებიც იმ დროს ჰულაგუიანების ხელთ იყო (ჰერათი — სულთანია—ამიერკავკასია — ტრაპიზონი). ამ სავაჭრო გზაზე გაბატონებას ოქროს ურდოსათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა. ამ გზის ხელში ჩაგდების შემდეგ სავაჭრო-სატრანზიტო ურთიერთობა აღმოსავლეთისა თუ დასავლეთის ქვეყნებთან უფრო გაცხოველდებოდა.

საქმე ისაა, რომ ილხანთა სახელმწიფოს წარმოშობისა და აზერბაიჯანში გაბატონების შემდეგ ვაჭართა ქარავნები, რომელთაც სურდათ სავაჭრო კავშირის დამყარება ოქროს ურდოსთან, დასავლეთ ევროპასთან თუ აღმოსავლეთის ქვეყნებთან, იძულებულნი იყვნენ ილხანთა სახელმწიფოს ტერიტორიაზე გამავალი სავაჭრო-სატრანზიტო გზითაც ესარგებლათ. ასე რომ, ოქროს ურდოს ვაჭრები, თუკი მათ უნდოდათ სავაჭრო ოპერაციების გაცხოველება აღმოსავლეთის თუ დასავლეთის ქვეყნებთან, იძულებული ხდებოდნენ დამოკიდებული ყოფილიყვნენ ჰულაგუიანებზე. ისინი საკმაოდ მაღალ საბაჟო გადასახადს უხდიდნენ ილხანებს, რის გამოც საქონლის ფასი მნიშვნელოვნად გაიზარდა[2].

---

[1] И. П. Петрушевский. Хамдуллах Казвини как источник по социально-экономической истории Восточного Закавказья, Известия АН СССР, 1937, Отделение общественных наук, 1937, № 4, стр. 912.

[2] А. А. Ализаде. Социально-экономическая и политическая история Азербайджана XIII—XIV вв., Баку, 1956, стр. 215.

ამ გარემოებამ ბუნებრივად განაპირობა ოქროს ურდოს მისწრაფება სამხრეთის გზებზე გაბატონებისაკენ. ეს იყო ძირითადი მიზეზი ოქროს ურდოს ხანების ლაშქრობებისა ამიერკავკასიის ტერიტორიაზე (1262 წ. ბერქა-ყაენის ლაშქრობა, ოქროს ურდოს ხანების ლაშქრობები 1288—1290 და შემდგომ წლებში)[1].

როგორც ვხედავთ, ამიერკავკასიის სამხრეთ ტერიტორიაზე გამავალ სავაჭრო-სატრანზიტო გზას მუდმივი საფრთხე ემუქრებოდა ოქროს ურდოს მხრიდან. ამიტომაც იყო, რომ ილხანებმა სამხრეთისაკენ გადასწიეს ხსენებული სავაჭრო-საქარავნო გზა, რამაც გამოიწვია სამხრეთ აზერბაიჯანის ქალაქების (თავრიზი და სხვ.) აყვავება-დაწინაურება, აგრეთვე ახალი ქალაქების დაარსება (მაგ., სულთანია) და პირიქით, ძველ სავაჭრო-საქარავნო გზაზე მდებარე ქალაქების (ბარდა-განჯა-ანისი-თბილისი) მნიშვნელობის დაცემა[2].

განსაკუთრებით გაიზარდა თავრიზის როლი საშუამავლო ვაჭრობის საქმეში ჰულაგუ-ხანის მიერ ბაღდადის აოხრების შემდეგ (1258 წ.)[3].

XIV საუკუნის პირველი ათეულიდან მნიშვნელოვან როლს ასრულებდა აგრეთვე სულთანიაც, რომელიც დაკავშირებული იყო სამხრეთით ბაღდადთან, აღმოსავლეთით—ხორასანთან, ჩრდილოეთით—არდებილთან (შემდეგ ამიერკავკასიასთან), დასავლეთით — თავრიზთან (შემდეგ მცირე აზიასთან), სამხრეთ-აღმოსავლეთით — ისპაანთან, შირაზთან და სპარსეთის ყურის ნავსადგურებთან[4].

ილხანთა ირანსა და ოქროს ურდოს შორის სავაჭრო-საქარავნო გზებზე გაბატონებისათვის ბრძოლა (ამ გზებზე კონტროლის თავმოყრა ერთი რომელიმე სახელმწიფოს ხელში) XIV საუკუნის დამლევს

---

1 ა. ა. ალი-ზადე, დასახ. ნაშრ., გვ. 321, 322.

2 Я. А. Манандян, О торговле и городах Армении в связи с мировой торговлей древнейших времен (V в. до н. эры—XV в. н. эры), Эреван, 1930, стр. 202; И. П. Петрушевский, Хамдуллах Казвини как источник по социально-экономической истории Восточного Закавказья, стр. 912.

3 Я. А. Манандян, О торговле и городах Армении в связи с мировой торговлей древнейших времен, стр. 192; Histoire du commerce du Levant au moyen age par W. Heyd, II. Leipzig, 1923, p. 77; Путешествие Ивана Шильтбергера по Европе, Азии и Африке, с 1394 года по 1427 год. Перевел с немецкого и снабдил примечаниями Ф. Брун. Записки Императорского Новороссийского университета, год первый, том первый, Одесса, 1867, стр. 47.

4 Рюи Гонзалес де Клавихо, Дневник путешествия ко двору Тимура в Самарканд в 1403—1406 гг. СПб, 1881, стр. 176—180; В. В. Бартольд, Историко-географический обзор Ирана. СПб, 1903, стр. 141.

გააგრძელეს თოხთამიშმა და თემურ-ლენგმა. სწორედ ეს იყო ერთ-ერთი მიზეზი თემურ-ლენგის ლაშქრობებისა ამიერკავკასიაში (ცერძოდ საქართველოში). ასე რომ, სავსებით მართალია ივ. ჯავახიშვილი, როდესაც თემურ-ლენგის საქართველოში შემოსევების მიზეზად თოხთამიშ-ხანთან მის მტრულ ურთიერთობას ასახელებს.

ამასთანავე, საინტერესოა ერთი გარემოება, რასაც ყურადღება მიაქცია ა. იაკუბოვსკიმ. როგორც ცნობილია, თემურ-ლენგი შუა აზიის ფეოდალურ სამფლობელოებს აერთიანებდა ერთიან ფეოდალურ სახელმწიფოდ, დაპყრობილ ქვეყნებს კი იგი დამოკიდებულ სამთავროებად ანაწილებდა. დაპყრობილ ტერიტორიაზე მთავრებად სხდებოდნენ მისი შვილები, შვილიშვილები, ზოგჯერ კი ცალკეული ამირებიც.

სავსებით აშკარაა, რომ თუ თემურ-ლენგი, ერთი მხრივ, ცდილობდა შუა აზიის გაერთიანებას (და მის სამეურნეო დაწინაურებას), მეორე მხრივ, დაპყრობილ ტერიტორიებზე ქმნიდა სხვადასხვა სამთავროებს, რათა უზრუნველეყო თავისი ბატონობა წინა აზიის ვრცელ ტერიტორიაზე.

ამ მხრივ მნიშვნელოვანი როლი შეასრულა სოიურღალის ფეოდალურმა ინსტიტუტმა.

სოიურღალი, რომელმაც ფართო გავრცელება ჰპოვა თემურიანთა (ხოლო შემდეგ შავბატკნიანთა და თეთრბატკნიანთა) სახელმწიფოში, აღმოსავლური მიწისმფლობელობის ფორმა იყო, რომლის მფლობელიც სარგებლობდა სასამართლო, ადმინისტრაციული და საგადასახადო იმუნიტეტით. სოიურღალისათვის დამახასიათებელი იყო აგრეთვე მფლობელობის მემკვიდრეობითი ხასიათი[1].

სოიურღალის მფლობელს ეძლეოდა მიეწვდებოდა უშუალოდ გლეხებზე. მასვე შეეძლო მისი მემკვიდრეობით გადაცემა; სოიურღალის მფლობელის სიკვდილით დასჯის შემთხვევაშიც კი, იგი მემკვიდრეობით გადაეცემოდა. თუ სოიურღალის მფლობელს პირდაპირი მემკვიდრე არ ჰყავდა, მაშინ იგი გადაეცემოდა მის ნათესავებს. ამრიგად, სოიურღალი ფეოდალური სახლის მემკვიდრეობით კუთვნილებას წარმოადგენდა[2].

---

1 И. П. Петрушевский, Очерки по истории феодальных отношений в Азербайджане и Армении в XVI—начале XIX вв., Ленинград, 1949, стр. 156.

2 ვ. გაბაშვილი, ქართული ფეოდალური წყობილება XVI—XVII საუკუნეებში, თბილისი, 1958, გვ. 175.

სოიურღალის მფლობელი ვალდებული იყო გამოეყვანა შეიარაღებული ხალხი და ისე ხლებოდა სიუზერენს. სხვა მხრივ სოიურღალების მფლობელები თითქმის სრული შეუვალობით სარგებლობდნენ. დამახასიათებელია სასოიურღალო ფირმანების ფორმულა „მათ (მოხელეებმა) კალამი და ფეხი ამოიკვეთონ და გასცილდნენ იქაურობას“.

„قلم و قدم از آنجا کوتاه و کشیده دارند“.[1]

ი. პეტრუშევსკი სოიურღალებს თვლიდა სამთავროებად. „აღნიშნული გარემოებანი გვეხმარება გავერკვეთ სოიურღალის ნამდვილ მნიშვნელობაში. სოიურღალი ქმნიდა მსხვილ ტერიტორიულ ერთეულს, რომლის მფლობელი (ჩვეულებრივ, მომთაბარულ ტომთა ამირა) აღჭურვილი იყო ადმინისტრაციული, საგადასახადო და სასამართლო იმუნიტეტით, მაგრამ მიწის ფეოდალური საკუთრების ამ ფორმის არსებობა არ მოასწავებდა ფეოდალური მეურნეობის წინსვლას, მის განვითარებას. საინტერესოა, რომ სოიურღალები წარმოიშვენ სამეურნეო დაცემულობის ხანაში და ყველაზე ფართო გავრცელება მათ თემურ-ლენგის და თურქმენების სახელმწიფოებში პოვეს“[2].

სოიურღალი ხელს უწყობდა ცალკეული ფეოდალების (სოიურღალების მფლობელების) სეპარატისტულ მისწრაფებებს, ამიტომაც თემურ-ლენგი საკუთრივ შუა აზიას არ ანაწევრებდა. თავის შვილებს, შვილიშვილებს და ზოგჯერ სარდლებსაც კი[3] იგი მიწებს აძლევდა დაპყრობილ ქვეყნებში.

ამასთანავე, საინტერესოა, რომ თემურ-ლენგი ზოგჯერ ძველ მფლობელებსაც უტოვებდა მიწებს იგივე სოიურღალის უფლებით: მაგ., ახლათის ციხის დაპყრობის შემდეგ ეს ციხე თემურმა სოიურღალად წყალობის საფუძველზე მის წინანდელ მფლობელს ადილ-ჯუზს დაუბრუნა; აიდანის ციხე სოიურღალად მისცა მის წინანდელ ჰაქემს ბაიაზეთს და სხვ. სოიურღალის სახით მისცა თემურმა მირანშაჰს 1393 წელს „ჰულაგუს ტახტი“ — ჰულაგუიანების ყოფილი სამფლობელოები; თემურმა თავის მეორე შვილს ომარ შეიხს 1393/94 წ. სოიურღალად უბოძა ფარსი, 1392 წელს კი ფირ-მუჰამედს, ჯეჰანგირის ვაჟს იმავე საფუძველზე გადასცა „ღაზნევიანთა ტახტი“, ე. ი. ის

---

[1] ე. გაბაშვილი, დასახელებული ნაშრომი, გვ. 175.

[2] იქვე, გვ. 173.

[3] ა. მ. ბელენიცკის დაკვირვებით „თემურ-ლენგის დროს სოიურღალი [illegible]ლებისათვის ნაწყალობევი მიწების აღმნიშვნელი იყო“: А. М. Беленицкий, К истории феодального землевладения в Средней Азии и Иране в тимуридскую эпоху (образование института суюргал), Историк-марксист. 1941, № 4, стр. 43—49.

მიწები, რომლებიც ოდესღაც ღაზნევიანთა სამფლობელოს შეადგენდა (თუმცა კი შემცირებული სახით)[1].

თემურ-ლენგის ლაშქრობათა მიზეზებს ყურადღება მიაქცია ვ. გაბაშვილმა. იგი იზიარებს ა. იაკუბოვსკის მოსაზრებას თემურ-ლენგის ლაშქრობების სავაჭრო ინტერესების საფუძველზე ახსნის შესახებ, მხოლოდ ერთი კორექტივით. ა. იაკუბოვსკის მიხედვით, თემურ-ლენგს მიზნად ჰქონდა ამიერკავკასიის სამხრეთ ნაწილსა და ჩრდ. მესოპოტამიაზე გამავალი სავაჭრო-სატრანზიტო გზის ხელში ჩაგდება, მაგრამ „ამ ძველ გზასთან უშუალოდ იყვნენ დაკავშირებული ამიერკავკასიის სავაჭრო გზები და ქალაქები, სანამ ილხანები სავაჭრო-საქარავნო გზას ამიერკავკასიიდან შორს სამხრეთში გადაიტანდნენ. ძველი დროიდანვე ამიერკავკასიის გზები წარმოადგენდნენ შუა აზიის ბუნებრივ გაგრძელებას დასავლეთთან დასაკავშირებლად. ამიტომ მოსალოდნელი უნდა ყოფილიყო არა ამიერკავკასიის ქვეყნების განადგურება თემურ-ლენგის მიერ, არამედ აქ ძველი სავაჭრო გზების აღდგენა“[2].

ამასთანავე, ვ. გაბაშვილი ეთანხმება ა. იაკუბოვსკის მოსაზრებას, რომ „დაპყრობილ ტერიტორიებზე თემურ-ლენგი თავის ვასალებს სოიურღალებადურიგებდა რაიონებს, ოლქებს, თვით მთელ ქვეყნებსაც კი... მაგრამ ფეოდალურად მას არასოდეს არ დაუნაწევრებია საკუთრივ შუა აზია. თემურ-ლენგის მიზანი სავსებით ცხადია: შუა აზიის განტვირთვა ცენტრმსრბოლი ძალებისაგან და მათი მოქმედების გადატანა მეზობელ ქვეყნებში“[3].

ვ. გაბაშვილმა განსაკუთრებული ყურადღება მიაქცია იმ გარემოებას, რომ თემურ-ლენგი ირანში და ამიერკავკასიაში მიწისმფლობელობისათვის ბრძოლას აწარმოებდა. ვ. გაბაშვილი წერს: „მიწისმფლობელობისათვის ბრძოლა წარმოებდა ამიერკავკასიაშიც. დამპყრობელი აქაც მედგარ წინააღმდეგობას წააწყდა. ომი აქაც გაგრძელდა; ამიერკავკასიის ხალხთა ბრძოლა ბუნებრივად ეხმაურებოდა მახლობელ აღმოსავლეთში მიმდინარე ბრძოლას, რომელიც თავისი ხასიათით უეჭველად პროგრესული იყო“[4].

ზემოხსენებულ მკვლევართა მოსაზრებები უდავოდ საყურადღებოა. თემურ-ლენგის ამიერკავკასიაში (კერძოდ კი საქართველოში) შემოსევების ერთ-ერთი მიზეზი მართლაც ამიერკავკასიის სამხრეთ ნაწილში გამავალი სავაჭრო-სატრანზიტო გზის ხელთიგდება უნდა ყო-

1 А. Ю. Якубовский, Тимур, стр. 67.

2 ვ. გაბაშვილი, თემურ-ლენგი, გვ. 221.

3 იქვე, გვ. 222.

4 ვ. გაბაშვილი, დასახ. ნაშრ., გვ. 224.

ფილიყო. რა თქმა უნდა, თოხთამიშ-ხანთან გამწვავებული ურთიერთობაც, გარკვეულ დროს, ამ ნიადაგზე იყო აღმოცენებული.

სავაჭრო-სატრანზიტო გზებზე გაბატონების სურვილით უნდა აიხსნას ის გარემოებაც, რომ თემურ-ლენგს სურს ხელთ იგდოს მნიშვნელოვანი სავაჭრო პუნქტები, მაგ., სივასი (მც. აზიაში), რომელიც აღმოსავლეთის და დასავლეთის დამაკავშირებელი გზის ერთ-ერთ საკვანძო პუნქტს წარმოადგენდა და განთქმული იყო ვაჭრობით (იგი ძალიან ხალხმრავალი და მდიდარი ქალაქი იყო)[1], აგრეთვე საქარავნო-სავაჭრო გზებთან დაკავშირებული უმნიშვნელოვანესი ქალაქები — ალეპო, დამასკო (სირიაში) და ბაღდადი (ერაყში)[2]. ალეპო, დამასკო და ბაღდადი საქარავნო გზებით დაკავშირებულნი იყვნენ თავრიზთან (თავრიზი—მოსული—ნისიბინი—ედესა—ალეპო—დამასკო; თავრიზი—მარაღა—მოსული—ბაღდადი), თავრიზი კი, თავის მხრივ, უკავშირდებოდა შუა აზიიდან ირანის ტერიტორიის გავლით მიმავალ სავაჭრო-საქარავნო მაგისტრალს (სამარყანდი—ბალხი—ჰერათი—სულთანია—თავრიზი).

თავრიზში თავს იყრიდა საქონელი ინდოეთიდან, ბაღდადიდან, მოსულიდან, გარმსირიდან და ბევრი სხვა ქვეყნებიდან თუ ადგილიდან. აქვე ჩამოდიოდნენ უცხოური საქონლისათვის ევროპელი ვაჭრებიც[3].

თემურ-ლენგის მიზანი სავსებით ცხადია: აღმოსავლეთისა და დასავლეთის დამაკავშირებელ სავაჭრო-საქარავნო მაგისტრალებზე სრული და ერთპიროვნული ბატონობა (ამასთანავე დაკავშირებული მც. აზიის, სირიის და ერაყის უმნიშვნელოვანესი ქალაქების ხელთგდების ცდა!). ამ მიზნის განხორციელებასთან უშუალოდ იყო დაკავშირებული თემურ-ლენგის შეტაკება ოსმალთა სახელმწიფოსთან.

როგორც ცნობილია, XIV საუკუნის მეორე ნახევარში ოსმალთა ხელში აღმოჩნდა სერბეთისა და ბულგარეთის მრავალი ქალაქი. უკვე ბაიაზეთ I დროს (1389—1402) ოსმალები ევროპაში საკმაოდ მოზრდილ ტერიტორიას ფლობდნენ ეგეოსის ზღვიდან დუნაიმდე.

ნიკოპოლთან ჯვაროსნების დამარცხების შემდეგ (1396 წ.) ბაიაზეთ I დაიწყო ახალი დაპყრობითი ომები ბალკანეთში. 1397 წ. იგი შეიჭრა ატიკასა და პელოპონესში, ხოლო შემდეგ მან დაიწყო მზადება კონ-

---

[1] Histoire du commerce du Levant au moyen age par W. Heyd. II. Leipzig, 1923, p. 79; Histoire de l'Empire Ottoman depuis les temps anciens jusqu'a nos jours par Theophile Lavallée. Paris, 1855, p. 155.

[2] W. Heyd. დასახ. ნაშრომი, გვ. 61.

[3] ო. კიკნაძე. ქალაქები ილხანთა ირანში. ნარკვევები მახლობელი აღმოსავლეთის ისტორიიდან, თბილისი, 1957, გვ. 190, 191.

სტანტინოპოლის დასაპყრობად. 1400 წელს მან ბიზანტიის დედაქალაქს ალყა შემოარტყა ხმელეთიდან, მაგრამ ამჯერად ბაიაზეთ I კონსტანტინოპოლის აღება ვერ შეძლო[1]. ბიზანტიის დედაქალაქს უნებურ მხსნელად თემურ-ლენგი მოევლინა.

1390—1393 წლებში ბაიაზეთ I ოსმალთა სახელმწიფოს შეუერთა მცირე აზიის თურქული სამიროები; ამასთანავე, 1399 წელს მან დაიპყრო ერზინჯანსა და მალათიას შორის მდებარე ტერიტორია (ევფრატამდე), ასე რომ, ოსმალები უშუალოდ გაუმეზობლდნენ ერზინჯანს, რომელზედაც პრეტენზიას აცხადებდა თემური. უფრო მეტიც: ბაიაზეთ I მიზანი იყო ერზინჯანსა და არზრუმზე თავისი გავლენის გავრცელება.

თემურ-ლენგისათვის, რასაკვირველია, გაუგებარი არ დარჩებოდა ბაიაზეთ I ეს განზრახვა: ინდოეთის ლაშქრობაში მყოფ თემურს მისმა მაცნეებმა შეატყობინეს საქართველოში მომხდარი აჯანყებისა და სულთან ბაიაზეთის მიერ ერზინჯანის ხელყოფის ამბავი და იგიც მყისვე გამოეშურა.

XV საუკუნის სპარსულ ენაზე არსებული წყაროები მოგვითხრობენ, რომ 1400 წლის გაზაფხულზე[2] თემურ-ლენგმა ყურულთაი მოიწვია და საქართველოში ლაშქრობა ბრძანა. ყარაბაღიდან გამოსულმა მისმა ლაშქარმა ბარდას დაიბანაკა. აქ თემურს დიდი საჩუქრებით ეახლა ერზინჯანის მბრძანებელი თაჰერთანი, რომელსაც იგი მფარველობდა. თავის მხრივ, თემურმაც უხვად დაასაჩუქრა იგი: ხალათი, თავსაბურავი, ქამარი, თუღი, ხრომა და ნაღარა (ხელისუფლების ნიშნები) უბოძა, ერზინჯანში დაბრუნების ნებართვა მისცა და მიუთითა, რათა თავისი სამფლობელოს საზღვრები ოსმალთა ხელყოფისგან დაეცვა[3].

ოსმალები ერზინჯანს უკვე ამჯარად ესხმოდნენ თავს. ერზინჯანის მბრძანებელი თაჰერთანი თემურის ხელდებული. სივასზე თემურლენგის ლაშქრობის დროს თაჰერთანი მას ეახლა და მორჩილება გამოუცხადა[4]. ამრიგად, ოსმალთა მხრიდან ერზინჯანზე თავდასხმა თემურ-ლენგის აშკარა გამოწვევას ნიშნავდა. ამას ისიც დაემატა, რომ თემურ-ლენგის მოქიშპენი სამხრეთ აზერბაიჯანში აჰმედ ჯალაირი და

---

[1] Hammer. Histoire de l'Empire Ottoman, tome premier. Paris. MDCCCXXXV. p. 323, 330, 353, 354.

[2] ნიზამ ად-დინ შამი, ზაფარ-ნამე, I, გვ. 214; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, ზაფარ-ნამე, II, გვ. 170. ფასიჰ ხაფი, მოჯმალე ფასიჰი, ფ. 391 ა.

[3] ნიზამ ად-დინ შამი, ზაფარ-ნამე, I, გვ. 214; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, ზაფარ-ნამე, II, გვ. 171, 172.

[4] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, ზაფარ-ნამე, II, გვ. 264.

ყარა-იუსუფი თავს აფარებდნენ ოსმალთა სულთნის კარზე, იმ დროს, როდესაც მცირეაზიელი ამირები თემურს ეახლნენ და შემწეობა ითხოვეს.

სივასზე ლაშქრობის შემდეგ თემურ-ლენგი სირიისაკენ დაიძრა. ამით ისარგებლა ოსმალეთის სულთანმა ბაიაზეთ I ილდირიმმა და სულთან აჰმედ ჯალაირის და ყარა-იუსუფის წაქეზებით, სივასის აოხრების შურისძიების მიზნით ერზინჯანს თავს დაესხა; ერზინჯანს ალყა შემოარტყა და ქალაქი აიღო. თაჰერთანის მოადგილე ყარა-იუსუფის ნუქერებმა შეიპყრეს. ერზინჯანის მცხოვრებლებმა შეწყალება ითხოვეს. სულთანი აჰმედ ჯალაირი მათ მოციქულად დაუდგა. ერზინჯანი თაჰერთანს დაუტოვეს, მხოლოდ მისი ცოლი და ვაჟები შეიპყრეს და ბურსაში გააგზავნეს[1].

ჰიჯრის 804 წელს (1401 1402 წ.) ბაიაზეთ I კვლავ ერზინჯანისაკენ გამოილაშქრა. თემურ-ლენგი ისეთ დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა ამ ქალაქის შენარჩუნებას, რომ ალინჯის ციხის ალყიდანაც კი მოხსნა ლაშქარი და არზრუმისაკენ წამოიყვანაო — მოგვითხრობს ჰაფიზ-ე აბრუ[2].

ერზინჯანი თემურ-ლენგისა და ბაიაზეთ I ქიშპის მთავარ ობიექტს წარმოადგენდა, რაც შესანიშნავად დასტურდება ზემოთ მოტანილი წყაროების ცნობით. ამას უნდა დავუმატოთ ჰაფიზ-ე აბრუს შემდეგი ცნობა.

ჰაფიზ-ე აბრუ მოგვითხრობს, რომ თემურმა 804 წლის ზამთარი ყარაბაღში გაატარა. როდესაც ზამთარმა გაიარა და ლაშქრის გამოსვლის დრო მოვიდა, მან ამირები, შაჰზადეები და სახელმწიფოს დიდებულები დაიბარა და ეთათბირა, თუ რომელ მხარეს წასულიყვნენ სალაშქროდ. თემურმა ბრძანა, რომ მას სულაც არ აქვს განზრახვა რუმის (ოსმალეთის) მხარეს ლაშქრობისა, იმის გამო, რომ ისინი „ფრანგებთან" (ძს. ევროპელებთან) „საღვთო ომს" აწარმოებენ. მაგრამ, რაც შეეხება ილდირიმს, მან რამდენიმე ისეთი რამ ჩაიდინა, რომ მისი ალკვეთა საჭიროა თემურის მეფური ღირსების დასაცავად. ილდირიმი თემურისაგან ლტოლვილებს თავისაკენ გზას აძლევს და მათ მფარველობს. მეორეც, ის რომ თემურის ერთგული თაჰერთანი მან, ე. ი. თემურმა, შეიფარა. იმ დროს, როდესაც თემური შამის (სირიის) მხარეს იყო, ილდირიმმა ერზინჯანისაკენ ლაშქარი გამოგზავნა და თა-

---

1 შერეფ ად-დინ ალი იეზდი, ზაფარ-ნამე, II, გვ. 382, 383; ჰაფიზ-ე აბრუ, ზუბდათ ათ-თავარიხ, იხ. Histoire des conquêtes de Tamerlan intitulee Zafarnama par Nizamuddin Šāmī. Edition critique par Felix Tauer, tome II. Jntroduction, commentaire, index, Praha, 1956, p. 164, 165.

2 ჰაფიზ-ე აბრუ, ზუბდათ ათ-თავარიხ, გვ. 170, 171.

ჰერთანს ეომა. ამავე დროს, ახლა რომ ბაიაზეთმა მაცნეები გამოაგზავნა, მათ უზრდელი სიტყვები მოიტანეს. ერთი სიტყვით, თემურის სიტყვებიდან ის აზრი გამოიტანეს, რომ მას რუმის (ოსმალეთის) სანახებში ლაშქრობა ჰქონდა გადაწყვეტილი[1].

ჰაფეზ-ე აბრუს ამ ცნობაში ჩვენთვის ამჟამად საინტერესოა ის გარემოება, რომ თემურ-ლენგი ოსმალებთან შეტაკების აუცილებლობას ასაბუთებს ბაიაზეთ I მხრიდან ერზინჯანის ხელყოფის მიზეზითაც.

ოსმალეთის სულთანი ერზინჯანსა და არზრუმზე პრეტენზიას აცხადებდა ანკარის ომის წინ თემურ-ლენგთან გამართული მოლაპარაკების დროსაც[2]. ამასთან დაკავშირებით საინტერესო ცნობას გვაწვდის კასტილიის მეფის ენრიკე III ელჩი რიუ გონზალეს დე კლავიხო. კლავიხოს მიხედვით თემურ-ლენგს და ბაიაზეთ I შორის ქიშპი და მტრობა ერზინჯანის გამო ჩამოვარდნილა. ოსმალთა მიერ ერზინჯანის ხელყოფას ბაიაზეთ I-სა და თემურ-ლენგს შორის ომის მიზეზად თვლის შილტბერგერიც[3].

ზემოთქმულიდან აშკარაა, რომ ბაიაზეთ I დაჟინებით ცდილობს ერზინჯანის ხელთგდებას, ხოლო თემურ-ლენგი ასევე დაჟინებით — მის შენარჩუნებას. თემურ-ლენგი ყოველნაირად ცდილობს ერზინჯანის მბრძანებლის გაერთგულებას; ზემოთ ჩვენ ვნახეთ, რომ თემური ძვირფას საჩუქრებს და ხელისუფლების ნიშნებს უბოძებს მას, ახლა კი უნდა დავუმატოთ, რომ ინდოეთში ლაშქრობის დროს თემურ-ლენგმა გარდა იმ სპილოებისა, რომლებიც მან ომის დროს ხელთ იგდო, 120 სპილო მიიღო საჩუქრად. აქედან ასი სპილო სამარყანდში იქნა გაგზავნილი, ხუთი — ჰერათში, ორი — თავრიზში, ერთი ერზინჯანის მბრძანებელს უბოძა, ერთიც — შირვანშაჰ იბრაჰიმს[4].

თემურ-ლენგის მიერ ერზინჯანის მბრძანებლისათვის ასეთი ძვირფასი საჩუქრის გაგზავნა (ისევე როგორც შირვანშაჰ იბრაჰიმისათვის) უეჭველია გარკვეულ პოლიტიკურ მიზანს ისახავდა: ერზინჯანში (ისევე როგორც შირვანში) მტკიცედ ფეხის მოკიდებას და მისი მბრძანებლის გაერთგულებას.

---

[1] ჰაფეზ-ე ა ბ რ უ, ზუბდათ ათ-თავარიხ, გვ. 174, 175.

[2] ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, ზაფარ-ნამე, I, გვ. 218; შერეფ ად-დინ ალი ი ე ზ დ ი, ზაფარ-ნამე, II, გვ. 262.

[3] Рюи Гонзалес де К л а в и х о, Дневник путешествия ко двору Тимура в Самарканд, стр. 140; Путешествия Ивана Шильтбергера по Европе, Азии и Африке с 1394 года по 1427 год, стр. 19, 20.

[4] აბდ არ-რეზაკ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მატლა ას-საʻდაინ ვა მაჯმა ალ ბაჰრაინ", C 443, ფ. 228 ბ, 229ა; ციტირებულია ა. ა. ა ლ ი-ზ ა დ ე ს წიგნიდან: Социально-экономическая и политическая история Азербайджана XIII—XIV вв., Баку, 1956, стр. 386.

ახლა კი ბუნებრივია ისმის კითხვა: რა მნიშვნელობა ჰქონდა ერზინჯანსა და არზრუმს?

ერზინჯანი (არზრუმთან ერთად) აღმოსავლეთის და დასავლეთის დამაკავშირებელ სავაჭრო-საქარავნო გზაზე მდებარე პუნქტი იყო.

XIII საუკუნის ანონიმი „აჯაიბ ად-დუნიას“ ავტორი მოგვითხრობს, რომ არზრუმი გამაგრებული ქალაქია და მნიშვნელოვანი სავაჭრო პუნქტი. იგივე ავტორი ერზინჯანის შესახებ გვამცნობს, რომ ერზინჯანში ყოველნაირი საქონელი არისო[1]. ერზინჯანსა და არზრუმს, როგორც მდიდარ სავაჭრო ქალაქებს, იხსენიებს კლავიხოც[2].

ერზინჯანი და არზრუმი მნიშვნელოვან სავაჭრო მაგისტრალზე მდებარეობდნენ (სივასი—ერზინჯანი—არზრუმი—თავრიზი; თავრიზი—ხოი—არჭეში—მანაზკერტი—არზრუმი—ერზინჯანი)[3].

XIV საუკუნის გეოგრაფი ჰამდალაჰ ყაზვინი აგვიწერს სავაჭრო მაგისტრალს, რომელზედაც ერზინჯანსა და არზრუმს მნიშვნელოვან ადგილი უკავია (სულთანია — თავრიზი—არზრუმი — ერზინჯანი—სივასი)[4]. არზრუმიდან სავაჭრო-საქარავნო გზის ერთი შტო მნიშვნელოვან საზღვაო პორტ ტრაპიზონს აღწევდა, მეორე შტო კი ერზინჯანისაკენ მიემართებოდა. ერზინჯანიდან ეს გზა გაივლიდა სივასს, შემდეგ—თუყათს, ამასიას და აღწევდა სამსუნს, ე. ი. ეს გზა შუა აზიისა და ირანის სავაჭრო-საქარავნო გზის ბუნებრივ გაგრძელებას წარმოადგენდა (შუა აზია—სულთანია—თავრიზი—ტრაპიზონი).

როგორც ცნობილია, „ოსმალთა მფლობელობამდე შავი ზღვით წარმოებდა ცხოველი სავაჭრო ურთიერთობა დასავლეთსა და აღმოსავლეთს შორის. შავ ზღვასთან დაკავშირებული იყო ერთ-ერთი მთავარი სავაჭრო-სამარშრუტო გზა“[5]. ამ გზაზე გაბატონება ორივე მხარე

---

[1] Н. Д. Миклухо-Маклай, Географическое сочинение XIII в. на персидском языке, Ученые записки института востоковедения, IX, Москва-Ленинград, 1954, стр. 198, 199.

[2] Рюи Гонзалес де Клавихо, Дневник путешествия ко двору Тимура в Самарканд, стр. 138, 150.

[3] А. А. Манандян, О торговле и городах Армении в связи с мировой торговлей древнейших времен, стр. 196, 127.

[4] „ერზინჯანიდან სივასამდე ორმოცდაშვიდი ფარსანგია და არზრუმიდან სამოცდათერთმეტი ფარსანგი და თავრიზიდან ასორმოცდაათი ფარსანგი და სულთანიიდან ასოთხმოცდათექვსმეტი ფარსანგი“. The Geographical part of the Nuzhat-al-Qulub composed by Hamd allah Mustawfi of Qazwin in 740 (1340) edited by G. Le Strange. Leyden-London, 1915, p. 184.

[5] ვ. გაბაშვილი. XVI—XVII სს. საქართველოს ქალაქები მახლობელი აღმოსავლეთის სავაჭრო ურთიერთობათა შუქზე, ნარკვევები მახლობელი აღმოსავლეთის ქალაქების ისტორიიდან, თბილისი, 1966, გვ. 169, 170.

აინტერესებდა. ერზინჯანისა და არზრუმის ხელში ჩაგდებით ოსმალეთი ხსენებული სავაჭრო-სატრანზიტო გზის ორ მნიშვნელოვან პუნქტში ბატონდებოდა და თავის კონტროლს დაუქვემდებარებდა აღმოსავლეთსა და დასავლეთს შორის ვაჭრობას საქარავნო გზის საკმაოდ დიდ მონაკვეთზე (ერზინჯანი—სივასი—თუყათი—ამასია), ამით კი გაიზრდებოდა ოსმალეთის სახელმწიფოს საბაჟო შემოსავალი. როგორც ცნობილია, ოსმალეთი დაინტერესებული იყო არა წარმოებით, არამედ საბაჟო შემოსავლის გაზრდით (ამიტომაა, რომ შემდეგ საუკუნეებში ირანთან გაუთავებელი ომების ერთ-ერთ მიზანს შეადგენდა სავაჭრო მაგისტრალების დაუფლება, მათი ოსმალეთის მთავრობის კონტროლისა და საბაჟოებისათვის დაქვემდებარება)[1].

თემურ-ლენგი კი, როგორც ზემოთაც გვქონდა აღნიშნული, ცდილობდა, ერთი მხრივ, გაბატონებულიყო ამიერკავკასიის სამხრეთ ნაწილზე გამავალ სავაჭრო-სატრანზიტო გზაზე (სულთანია—ყარაბაღი, ბარდა—განჯა—შამქორი—თბილისი—გორი—ახალციხე—არზრუმი), ხოლო მეორე მხრივ კი, როგორც ჩანს, უნდოდა სავაჭრო-სატრანზიტო მნიშვნელობა შეენარჩუნებინა იმ გზისათვის, რომელიც აქტიურ მოქმედებაში იყო ილხანთა დროს (უფრო სწორად, რომლის აქტიური მოქმედებაც გაიზარდა ილხანთა მიერ გზის სამხრეთში გადატანასთან დაკავშირებით: სულთანია—თავრიზი—არზრუმი—ერზინჯანი—სივასი).

ამ გზებზე მნიშვნელოვან როლს ასრულებდა ერზინჯანი, რომლის ხელთგდებისათვის იბრძოდნენ ბაიაზეთ I და თემურ-ლენგი. ერზინჯანის, როგორც განსაკუთრებით მნიშვნელოვანი საკვანძო-სავაჭრო ცენტრის როლზე საქარავნო-სატრანზიტო ვაჭრობის საქმეში გარკვევით მიუთითებს კლავიხოს ცნობა.

კლავიხო მოგვითხრობს, რომ თემურ-ლენგმა აიღო კამახის ციხე, რომელიც ერზინჯანის მახლობლად მდებარეობდა და იცავდა ქალაქს. თემურმა ციხე თავის კაცს ჩააბარა და ეს იმიტომ გააკეთა, — აღნიშნავს კლავიხო, — რომ ციხე ძალზე გამაგრებულია და ისეთ ადგილასაა, რომელსაც ბევრი შემოსავალი შემოაქვს. იგი მთელ ამ მიწას იცავს და მასზე გადის ბევრი საქონელი სხვადასხვა ადგილში, როგორც სირიაში, ისე თურქეთშიო[2].

კლავიხოს ცნობიდან ის დასკვნა უნდა გამოვიტანოთ, რომ თემურ-

---

[1] ვ. გაბაშვილი, XVI—XVII სს. საქართველოს ქალაქები მახლობელი აღმოსავლეთის სავაჭრო ურთიერთობათა შუქზე, გვ. 168.

[2] Рюи Гонзалес де Клавихо, Дневник путешествия ко двору Тимура в Самарканд в 1403—1406 гг., стр. 340.

ლენგს ერზინჯანი აინტერესებდა, როგორც უმნიშვნელოვანესი სავაჭრო კვანძი.

თემურ-ლენგის მისწრაფება აღმოსავლეთისა და დასავლეთის დამაკავშირებელ სავაჭრო გზებზე გაბატონებისაკენ სათანადოდ შეაფასეს იმდროინდელ დასავლეთ ევროპაში. თურქ-ოსმალთა გაბატონება შავ ზღვაზე საფრთხეს უქმნიდა დასავლეთ ევროპის ვაჭრობას აღმოსავლეთთან, ამიტომაც იყო, რომ დასავლეთში დიდი ინტერესით ადევნებდნენ თვალყურს დიდი დამპყრობლის თითოეულ ნაბიჯს.

განსაკუთრებულ აქტივობას იჩენდა კასტილიის მეფე ენრიკე III (1390—1406), რომელმაც ორი ელჩობა გააგზავნა თემურ-ლენგთან[1].

სპარსულ ენაზე არსებული წყაროები მოგვითხრობენ, რომ 1402 წ. ანკარის ომის წინ თემურ-ლენგთან, რომელიც ავნიკში იმყოფებოდა, „ფრანგთა" (დას. ევროპელთა) ელჩები მოვიდნენ. მათ ოსმალთა სულთნის მურადის დატყვევებული ვაჟიშვილი მოიყვანეს და თავიანთი ხელმწიფეების დანაბარები გადასცეს თემურს. თემურმა ისინი უხვად დაასაჩუქრა და ტრაპიზონის გზით დააბრუნა[2].

კასტილიის მეფის ელჩები მოწმენი გახდნენ ანკარასთან ბრძოლაში თემურ-ლენგის ბრწყინვალე გამარჯვებისა ბაიაზეთ პირველზე. ესპანეთში ისინი უკვე თემურის ელჩის თანხლებით დაბრუნდნენ[3]. ენრიკე III, როგორც ჩანს, გადაწყვეტილი ჰქონდა თემურ-ლენგთან მჭიდრო სავაჭრო ურთიერთობის დამყარება, ამიტომაც მან მეორე ელჩობა გააგზავნა თემურის კარზე, რომლის წევრიც იყო რიუ გონზალეს დე კლავიხო. კლავიხოს წყალობით ამ ელჩობის შესახებ ცნობები ჩვენამდე დაწვრილებითაა მოღწეული.

თემურ-ლენგს უცდია სავაჭრო ურთიერთობის დამყარება საფრანგეთსა და დასავლეთ ევროპის სხვა ქვეყნებთანაც (მათ შორის ინგლისთან).

---

1 Рюи Гонзалес де Клавихо. Дневник путешествия ко двору Тимура в Самарканд в 1403—1406 гг., стр. I, II; Всеобщая история Георга Вебера, т. VIII, Москва, 1894, стр. 102; Всемирная история Ф. Шлоссера, т. III, 1870, СПб, Москва, стр. 626; Рафаель Альтамира и Крева. История Испании, I, Москва, 1951, стр. 251; Г. Н. Гехтман. Выдающиеся географы и путешественники. Тбилиси. 1962, стр. 138; Рихард Хенниг, Неведомые земли. III, Москва, 1962, стр. 404; მარი ბროსე, საქართველოს ისტორია, ნაწ. I, ტფილისი, 1895, გვ. 223.

2 ნიზამ ად-დინ შამი, I, „ზაფარ-ნამე", გვ. 217; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 182; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მატლა ას-საʻ დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 157 ა.

3 Рихард Хенниг. Неведомые земли, стр. 104.

ანკარასთან ომში სულთან ბაიაზეთზე გამარჯვების შემდეგ თემურ-ლენგმა საფრანგეთის მეფე კარლოს VI, აგრეთვე დასავლეთ ევროპის ქვეყნების ყველა ძლიერ მბრძანებელს სულთანიას არქიეპისკოპოსის იოანე ჰალიფონტელის ხელით გაუგზავნა წერილები, რომლითაც სავაჭრო კავშირის დამყარებას სთავაზობდა, რადგან „ვაჭრები ხელს უწყობენ მშვიდობის აყვავებას"[1] (ორი წერილი დათარიღებულია 1402 წლის 1 აგვისტოთი)[2].

წერილი სპარსულად იყო დაწერილი. იოანე არქიეპისკოპოსმა გზაშივე თარგმნა იგი ლათინურად და ორიგინალითურთ გადასცა კარლოს VI. არქიეპისკოპოსს დავალებული ჰქონდა დაერწმუნებინა ქრისტიანი მბრძანებლები, რათა მათ აღედგინათ სავაჭრო კავშირი თემურ-ლენგთან. როგორც ჩანს, არქიეპისკოპოსს ეს დავალება შეუსრულებია: 1403 წლის 15 ივნისს მას გადასცეს კარლოს VI-ის საპასუხო წერილი თემურ-ლენგთან. საფრანგეთის მეფე დიდი სიხარულით ეთანხმება თემურის წინადადებას ვაჭრობის განახლების შესახებ „როგორც ეს იყო მათი მაღალი წინაპრების დროს[3]". ამის შემდეგ არქიეპისკოპოსი კიდევ დიდხანს დაყოვნდა დას. ევროპაში. იგი, როგორც ჩანს, ინგლისის მეფე ჰენრიხ IV ეწვია. ჩვენამდე მოაღწია ჰენრიხ IV წერილმა თემურთან, სადაც აღნიშნულია, რომ სასურველია დამყარდეს თავისუფალი სავაჭრო ურთიერთობა ინგლისის მეფის და თემურ-ლენგის ქვეშევრდომებს შორის (წერილი 1403 წლის შუა ხანებით უნდა იყოს დათარიღებული)[4].

ზემოთ მოტანილი ცნობები საინტერესოა, რადგან ერთხელ კიდევ დასტურდება, რომ თურქ-ოსმალებთან თემურ-ლენგის ბრძოლების მთავარი მიზეზი სავაჭრო-სატრანზიტო გზების ხელში ჩაგდება და დას. ევროპასთან სავაჭრო კავშირის განახლება იყო, რასაც ხელს უშლიდა ოსმალეთის მისწრაფება შავ ზღვაზე გაბატონებისაკენ (მოვლენათა შემდგომმა მსვლელობამ დაადასტურა, რომ ოსმალეთის გაბატონება შავ ზღვაზე ხელოვნურ ზღუდეს უქმნიდა აღმოსავლეთის ქვეყნების ვაჭრობას დას. ევროპასთან).

ოსმალთა წინააღმდეგ ბრძოლაში თემურ-ლენგი ბუნებრივ მოკავშირედ მიაჩნდათ ბიზანტიის და ტრაპიზონის იმპერატორებს, აგრეთვე გენუელებსაც. კლავიხოს ცნობის მიხედვით ბიზანტიის იმპერა-

---

[1] Рихард Хенниг, указ. соч., стр. 401. История Самарканда. Ташкент, 1969, стр. 179, 180,

[2] История Самарканда, стр. 177—180.

[3] Рихард Хенниг, указ. соч., стр. 403; История Самарканда, стр. 182.

[4] История Самарканда, стр. 189.

ტორმა და გენუელებმა თემურ-ლენგს დახმარება შესთავაზეს იმ შემთხვევაში, თუ იგი ოსმალების წინააღმდეგ იომებდა[1]. არსებობს დოკუმენტი: თემურ-ლენგის წერილი იოანე პალეოლოგთან, იმპერატორ მანუელის მოადგილესთან კონსტანტინოპოლში, რომლიდანაც ჩანს, რომ თემურ-ლენგსა და ბიზანტიას შორის ანტიოსმალური კავშირი მყარდება. მანუელი, როგორც ჩანს, კისრულობს თემურის სასარგებლოდ ხარკის გადახდას, ხოლო თემური თავის მხრივ ბიზანტიის დაცვას ოსმალთა ხელყოფისაგან[2].

ამავე დოკუმენტიდან ჩანს, რომ თემურმა აიძულა ტრაპიზონის იმპერატორი, რათა მას ეცნო მისი უზენაესობა[3].

ბიზანტიის იმპერატორის კავშირი თემურ-ლენგთან დასტურდება სპარსული და სპარსულენოვანი წყაროების ცნობებითაც. ხსენებული წყაროები გვამცნობენ, რომ თემური საქართველოს მეფე გიორგის უთვლიდა: სტამბულის (კონსტანტინოპოლის) ვალიც (ე. ი. ბიზანტიის იმპერატორი) შენი რჯულისა და სარწმუნეობისა არის, მაგრამ ჩემს უდიდებულესობას მომართა დახმარებისათვის და ჯიზის (გადახდას) დათანხმდა. უწყალოდ საჩუქრებითა და წყალობით როგორც ავავსე, შენც ისე მოგექცევიო[4].

ზემოთქმულის შემდეგ, ვფიქრობთ, შეიძლება დავასკვნათ, რომ მცირე აზიაში თემურ-ლენგის ლაშქრობების მთავარი მიზეზი, რამაც გამოიწვია მისი შეტაკება ბაიაზეთ I-თან, აღმოსავლეთსა და დასავლეთს შორის გამავალი სავაჭრო-სატრანზიტო გზების თავის კონტროლისათვის დაქვემდებარება იყო. ამ გზებზე გაბატონება მას საშუალებას მისცემდა კიდევ უფრო გაეფართოებინა სავაჭრო კავშირი ევროპის ქვეყნებთან, რომელნიც ძალზე დაინტერესებულნი იყვნენ აღმოსავლეთთან ვაჭრობით. ამ სავაჭრო კავშირის ხელის შემშლელად XIV საუკუნის ბოლოსათვის ოსმალეთის მზარდი სახელმწიფო გამოდიოდა, რაც ძალზე აშფოთებდა ევროპელ მეფე-ხელმწიფეებს. ამიტომაც იყო, რომ თურქ-ოსმალთა წინააღმდეგ ბრძოლაში მათ ბუნებრივ მოკავშირედ მიაჩნდათ თემურ-ლენგი, რაც კარგად ჩანს ზემოთ მოტანილი სპარსულ ენაზე არსებული და ევროპული დოკუმენტური თუ ნარატიული წყაროებიდან.

---

[1] Клавихо, указ. соч., стр. 145

[2] История Самарканда, стр. 176.

[3] История Самарканда, стр. 175.

[4] ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 279; იხ. აგრეთვე შერეფ ად-დინ ალი ი ე ზ დ ი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 372; აბდ არ-რეზაკ სამარყანდი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 234 a; მ ი რ ხ ო ნ დ ი, „როუზატ ას-საფა", გვ. 448.

როგორც ზემოთაც გვქონდა აღნიშნული, სავაჭრო-საქარავნო გზებზე გაბატონების განზრახვით უნდა ავხსნათ (ნაწილობრივ მაინც) თემურ-ლენგის შემოსევები ამიერკავკასიაში (კერძოდ საქართველოში).

ამასთან დაკავშირებით საინტერესოა ერთი საკითხი: რატომ აოხრებს და აპარტახებს თემურ-ლენგი ამიერკავკასიაზე გამავალ სავაჭრო-საქარავნო გზასთან დაკავშირებულ მხარეებს იმ დროს, როდესაც თითქოს პირიქით უნდა მომხდარიყო, ე. ი. თემურს ამ მხარეების აყვავებისა და ამ გზებთან დაკავშირებული ქალაქების აღორძინებისათვის უნდა ეზრუნა.

თემურ-ლენგის ამგვარ მოქმედებას, ვფიქრობთ, შემდეგნაირი ახსნა უნდა მოეძებნოს: სავაჭრო-სატრანზიტო გზაზე გასაბატონებლად, გზის ხელში ჩასაგდებად, ჯერ იმ მხარეში გაბატონება (იმ მხარის დამორჩილება) არის საჭირო, სადაც ეს გზა გადის. ე. ი. ამიერკავკასიის სამხრეთ ნაწილში გამავალი სავაჭრო-საქარავნო გზის ხელში ჩასაგდებად აუცილებელი იყო ამიერკავკასიის ქვეყნების, პირველ რიგში კი საქართველოს, დამორჩილება. ამისათვის იღვწოდა თემურ-ლენგი. მას სურდა ილხანებამდელი სავაჭრო მაგისტრალის აღდგენა, რომელთანაც დაკავშირებული იყო ერაყი და შუა აზია.

როგორც ცნობილია, საქართველოში თემურ-ლენგი 1386 წლიდან ლაშქრობდა. 1386 წელს მან პირველად აიღო თბილისი. საყურადღებოა ის გარემოება, რომ თემურ-ლენგი საქართველოში პირველი შემოსევის დროს არცთუ ისე სასტიკად აოხრებს თბილისს (ეს ფაქტი აღნიშნული აქვს აკად. ივ. ჯავახიშვილს!)[1]. თემურ-ლენგმა ამჯერად ბაგრატ მეფეს მორჩილება და გამუსლიმანება მოსთხოვა და შემდეგ დასაჩუქრებული თავის საბრძანებელში დააბრუნა იგი (1387 წ.)[2]. თემურ-ლენგს სავაჭრო-სატრანზიტო გზაზე გაბატონება აინტერესებდა და ამიტომაც მან ჩვეული სისასტიკით არ ააოხრა თბილისი, რომელიც მნიშვნელოვანი სავაჭრო ქალაქი იყო; იგი მჭიდროდ უკავშირდებოდა აღმოსავლეთისა და დასავლეთს შორის გამავალ სავაჭრო-სატრანზიტო გზას (სულთანია—ყარაბაღი—ბარდა—განჯა—შამქორი—თბილისი)[3], ხოლო შემდეგ, როდესაც ქართველები მტერს არ დამორ-

---

[1] ივ. ჯავახიშვილი, საქართველოს ისტორია. XI—XV საუკუნეები, თბილისი, 1949, გვ. 206.

[2] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 101; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 297; ისქანდერის ანონიმი, აღმოსავლეთმცოდნეობის ინსტიტუტის ლენინგრადის განყოფილების ხელნაწერი C 381, ფ. 281 б; ფასიჰი ხაფი, „მუჯმალე ფასიჰი": B 709, ფ. 386 a.

[3] The Geographical part of the Nuzhat-al-Qulub composed by Hamd-allah Mustawfi of Qazwin, p. 172. А. А. Али-заде, Социально-эко-

ჩილდნენ და აჯანყდნენ, თემურმა არაერთხელ სასტიკად აოხრა და დაარბია საქართველოს ცალკეული მხარეები.

თემურ-ლენგი რომ სავაჭრო-სატრანზიტო გზებზე მდებარე ქალაქებს არ აოხრებდა (ყოველ შემთხვევაში, პირველ ხანებში მაინც) ჩანს იქიდანაც, რომ მას 1386 წლის ლაშქრობის დროს თავრიზი არ დაურბევია. ისტორიკოს ჯენიების მიხედვით თემური დაკმაყოფილდა თავრიზელებისაგან ზომიერი გამოსასყიდის მიღებით და ხელი არ ახლო ქალაქს. სავსებით სამართლიანად წერს პროფ. ი. პეტრუშევსკი, რომ „თავრიზის დარბევას აზრი არა ჰქონდა თემურისათვის, რომელსაც მჭიდრო კავშირი ჰქონდა ამ ქალაქის მსხვილ ვაჭრებთან"[1].

სპარსული და სპარსულენოვანი წყაროები მოგვითხრობენ, რომ თემურ-ლენგს საქართველო ორჯერ დალაშქვრის შემდეგ უკვე დაპყრობილად მიაჩნდა. საქართველოში ლაშქრობის ერთ-ერთი მიზეზიც თითქოს მოიხსნა (1395 წ. თოხთამიშ-ხანი სასტიკად დაამარცხა თემურმა!), თემურ-ლენგი ინდოეთს წავიდა სალაშქროდ. ინდოეთიდან დაბრუნებულ თემურს მოახსენეს, რომ ქართველები აჯანყდნენო. თემური მყისვე გამოეშურა აჯანყების ჩასაქრობად. თემურის ამ შემოსევას მოჰყვა ძარცვა-რბევა, ნგრევა-ოხრება, ქალაქებისა და სოფლების გაპარტახება.

ერთი სიტყვით, ამიერკავკასიის ტერიტორიაზე გამავალი სავაჭრო-სატრანზიტო გზის მონაკვეთის ხელში ჩასაგდებად თემურ-ლენგს აუცილებლად მიაჩნდა საქართველოს სრული დამორჩილება, ქართველები ქედს არ იხრიდნენ დამპყრობლის წინაშე, ამიტომაც აოხრებდა და სპობდა იგი ქალაქებს და სოფლებს, ჟლეტდა და ძარცვავდა მოსახლეობას, ხოლო როდესაც მან საქართველო დამორჩილებულად მიიჩნია, თავისი პოლიტიკა შეცვალა.

თემურ-ლენგისა და თემურიანთა ისტორიკოსები ერთხმად აღნიშნავენ, რომ საქართველოს საბოლოოდ წელში გატეხისა და დამორჩილების შემდეგ (1403 წ.), როდესაც გიორგი მეფემ თემურს მორჩილება გამოუცხადა (ჯიზიასი და ხარაჯას გადახდა იკისრა), დიდმა დამ-

---

номическая и политическая история Азербайджана XIII—XIV вв., стр. 55; კ. სიხარულიძე, ამიერკავკასიის სამარშრუტო გზები IX—X სს. არაბულ წყაროების მიხედვით, მახლობელი აღმოსავლეთის ისტორიის საკითხები, თბილისი, 1963, გვ. 179, 180.

[1] И. П. Петрушевский, Великий патриот ширваншах Ибрагим, Баку, 1942, стр. 20.

პყრობელმა საქართველოს დამორჩილება დასრულებულად ჩათვალა და ქ. ბაილაქანის აღდგენა დაიწყო[1].

ბაილაქანი მდ. არაქსის და მდ. მტკვრის შესაყართან მდებარეობდა. იგი ერთ-ერთი მსხვილი ცენტრი იყო ამიერკავკასიის სავაჭრო-საქარავნო გზაზე. IX—X სს. არაბული წყაროების მიხედვით ბაილაქანი არდებილ-ბარდავის გზაზე იდო[2]. იგი, ისთახრისა და „ჰუდუდ ალ-ალამის“ ცნობით, მცირე, მაგრამ მდიდარი ქალაქია.

XIII საუკუნის დასაწყისის ანონიმი გეოგრაფი „აჯაიბ ად-დუნიას“ ავტორი მოგვითხრობს, რომ XII საუკუნეში ბაილაქანი დიდი და კეთილმოწყობილი ქალაქი იყო მრავალი ბაზრით[3].

ანონიმი ავტორი ასახელებს საქონელსაც, რომლითაც ბაილაქანში ვაჭრობდნენ (ოქროქსოვილები, ხილი, თევზეული). განსაკუთრებით ბევრი ყოფილა იქ შირვანისა და დარუბანდის საქონელი[4].

ბაილაქანი, ისევე როგორც აზერბაიჯანის ყველა დიდი ქალაქი (განჯა, შემახა, თავრიზი, მარაღა, არდებილი, ბარდა, შამქორი...), გალავნით იყო გარსშემოვლებული[5].

აჰმედ იბნ ლუთფულაჰი (მუნეჯჯიმ-ბაში) ბაილაქანს იხსენიებს არანის ცნობილ ქალაქებს შორის.

1221 წ. მონღოლთა ჯარი ჯებე და სუბუდაის მეთაურობით სარავიდან (მირხონდის მიხედვით ნახიჩევანიდან)[6] ბაილაქანისაკენ გაემართა. იბნ ალ-ასირი მოგვითხრობს, რომ ბაილაქანის მცხოვრებლებმა გადაწყვიტეს მონღოლებთან ზავის დადება და მონღოლთა წარმომადგენლის გამოგზავნა მოითხოვეს. მონღოლებმა ქალაქის მცხოვრებთა თხოვნა შეასრულეს, მაგრამ მათი წარმომადგენელი მოკლეს. ამის შემდეგ, იაკუთის სიტყვით, „მოვიდნენ იქ თათრები 617 წელს, ამოწყვიტეს უკლებლივ ყველა, ვინც იპოვეს, გაძარცვეს იგი და გადაწვეს და როდესაც განშორდნენ მას, დაბრუნდა იქ ხალხი, რომლებიც გაქ-

---

[1] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 288; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 385, 386; მუინ ად-დინ ნათანზი, ფ. 298ა; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 237ბ; მირხონდი, „როუზათ ას-საფა“, გვ. 454, ხონდემირი, „ჰაბიბ ას-სიიარ“, გვ. 579.

[2] ვ. სიხარულიძე, ამიერკავკასიის სამარშრუტო გზები IX—X სს. არაბული წყაროების მიხედვით, გვ. 183, 184.

[3] ვ. ფუთურიძე, ისთახრი, ჰუდუდ ალ-ალემი, ჰამდალაჰ ყაზვინი, თბილისი, 1937, გვ. 4, 15.

[4] Н. Д. Миклухо-Маклай. Географическое сочинение XIII в. на персидском языке, стр. 201, 202; А. А. Али-заде, указ. соч. стр. 51.

[5] А. А. Али-заде, указ. соч., стр. 67.

[6] А. А. Али-заде, указ. соч., стр. 98.

ცეულ იყვნენ, მათ შეუერთდნენ სხვებიც და ამჟამად იქ მტკიცედ ფეხმოკიდებული არიან“[1].

მიუხედავად იმისა, რომ იაკუთის მიხედვით ქალაქის მცხოვრებნი ბაილაქანში დაბრუნებულან, როგორც ჩანს, ქალაქმა თავისი ოდინდელი მნიშვნელობა დაკარგა: ბაილაქანში საქალაქო ცხოვრება კარგა ხნის განმავლობაში ჩაკვდა.

ნესევის სიტყვით, ჯალალ ად-დინ ხორეზმშაჰს ბაილაქანი, არდებილთან ერთად, 1226 წელს ისე აოხრებული დახვედრია, რომ სულთანს მისი აღდგენის იმედი დაუკარგავს[2].

XIV საუკუნის ისტორიკოსი და გეოგრაფი ჰამდალაჰ ყაზვინი თავის თხზულებაში „ნუზჰათ ულ-ყოლუბ“ აღნიშნავს, რომ მისი დროისათვის (1340 წ.) ქალაქი ბაილაქანი დანგრეული იყო. ჰამდალაჰ ყაზვინი წერს: ბაილაქანს „ჰავა ცხელი აქვს; მოსავალს პურეული, ბრინჯი, ბამბა და სხვა კარგი ჭირნახული შეადგენს“[3]. ე. ი. ბაილაქანი სოფლად ქცეულა.

უფრო მუქ ფერებში გვიხატავს ბაილაქანის სურათს შერეფ ად-დინ ალი იეზდი: „ის ქალაქი დიდი ხნის განმავლობაში ისე იყო აოხრებული, რომ მისი ნაგებობებიდან კვალი არ იყო დარჩენილი და გარდა ქვეწარმავლებისა იმ მხარეში არაფერი (მოიძებნებოდა)“[4].

მონღოლთა მიერ ბაილაქანის ნანგრევების სახით შენახვა დაკავშირებული უნდა ყოფილიყო ამიერკავკასიაზე გამავალი ძველი სავაჭრო-სატრანზიტო გზის სამხრეთში გადანაცვლებასთან.

როგორც ზემოთაც გვქონდა აღნიშნული, თემურ-ლენგი დაუბრუნდა ძველ სავაჭრო-საქარავნო მაგისტრალს: მას სურდა ამ გზის ხელში ჩაგდება. ოქროს ურდოს განადგურების შემდეგ (1395 წ.) ჩრდილოეთიდან, ოქროს ურდოს მხრიდან, ამ გზას საფრთხე აღარ მოელოდა; აზერბაიჯანი (შირვანი) ადრევე დამორჩილდა თემურს,

---

1 ე. სიხარულიძე. იაკუთის ცნობები საქართველოსა და კავკასიის შესახებ, გვ. 37.

2 А. А. Али-заде. указ. соч., стр. 106; აქვე უნდა ითქვას, რომ 1222 წ. ქ. ბაილაქანს თავდასხმა განუცდია ქართველი ფეოდალების მხრიდან. ის. А. А. Али-заде. указ. соч., стр. 103; В. В. Бартольд. Место прикаспийских областей в истории мусульманского мира. Соч., II, Москва, стр. 707; В. В. Бартольд, Краткий обзор истории Азербайджана. Соч. II, ч. 2, стр. 779; Е. А. Пахомов, Пайтакаран-Байлакан–Орен-Кала. Труды Азербайджанской (Оренкалинской) экспедиции. М.-Л., 1959, стр. 29.

3 ჰამდალაჰ ყაზვინი, ნუზჰათ ულ-ყოლუბ, გვ. 91; ისთახრი, ჰოდუდ ალ-ალემი, ჰამდალაჰ ყაზვინი, თარგმანი შენიშვნებითა და საძიებლითურთ ვ. ფუთურიძისა, თბილისი, 1937, გვ. 22.

4 შერეფ ად-დინ ალი იეზდი. „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 385.

მხოლოდ საქართველო კარგა ხნის განმავლობაში თავს არ უდებდა დიდ დამპყრობელს. 1403 წელს თემურ-ლენგმა ქართველების წინააღმდეგობა გატეხა: მან საქართველოს დაპყრობა დამთავრებულად ჩათვალა, როგორც ჩანს, ყურადღება მიაქცია სავაჭრო-სატრანზიტო გზის მნიშვნელოვანი პუნქტების აღდგენას. ერთ-ერთი ასეთი მნიშვნელოვანი ქალაქი იყო სწორედ ბაილაქანი, რომლის აღდგენაც თემურმა დაიწყო 1403 წ.[1].

ქალაქი განსაკუთრებული გეგმით უნდა აშენებულიყო. მშენებლებმა წინასწარ გაითვალისწინეს, თუ სად იქნებოდა აგებული ქალაქის კედლები, სად უნდა გათხრილიყო ხანდაყი. მინიშნებული იყო, თუ სად განლაგდებოდა ოთხი ბაზარი, სახლები, აბანოები, ბაღები. (თემურმა) ყველაფერ ამას საფუძველი ჩაუყარა და გაზომა. სამუშაო შაჰზადეებსა და ამირებს გაუნაწილა. ლაშქარი მონდომებით ჩაება საქმეში. შენობები მთლიანად გამომწვარი აგურისაგან ააგეს ერთი თვის განმავლობაში. კედლის სიგრძე (წრეწირი) დიდი გეზით 2400 გეზს და სიგანე 11 გეზს, სიმაღლე 15 გეზს, ხანდაყის სიფართე 30 გეზს, სიღრმე კი 20 გეზს (უდრიდა). ციხის ოთხივ კუთხეში მაგარი კოშკი იქნა აგებული და შუაგულში სხვა კოშკები იქნა მოწყობილი და მის ორ მხარეს ორი კარიბჭე იყო გახსნილი და ყველგან ქონგურები. პატარა კოშკები და ლოდსატყორცნები იყო (მოწყობილი)[2].

თემურ-ლენგმა ბრძანება გასცა, რათა ბაილაქანში მდ. არაქსიდან არხი გაეყვანათ[3].

თემურ-ლენგმა ბაილაქანი აღადგინა, მაგრამ იგი მალევე დაეცა. მისმა მემკვიდრე შაჰრუხმა კვლავ სცადა ბაილაქანის აღდგენა, მაგრამ, დოვლეთშაჰის ცნობის მიხედვით, ხშირი მიწისძვრის გამო მან ამ განზრახვაზე ხელი აიღო[4].

ზემოთქმულიდან გამომდინარე, ვფიქრობთ, რომ ბაილაქანის აღდ-

---

[1] ბაილაქანი რომ მნიშვნელოვანი ცენტრი იყო ხელოსნობისა და სოფლის მეურნეობისა XI—XIII სს-ში მტკიცდება არქეოლოგიური გათხრებითაც. იხ. А. А. Якобсон. Раскопки на городище Орен-Кала в 1953—1955 гг., стр. 146, 147; თემურ-ლენგს სიცოცხლის უკანასკნელ წლებში დიდი ყურადღება მიუქცევია კასპიისპირა ოლქებისათვის. აკად. ვ. ბარტოლდი საგანგებოდ შენიშნავს, რომ თემურ-ლენგმა განსაკუთრებული ყურადღება მიაქცია კასპიისპირა ოლქებს; მან გაჰყავდა არხები და ზრუნავდა, რათა იქ ცხოვრება აღდგენილიყო. В. В. Бартольд. Место прикаспийских областей в истории мусульманского мира. Соч., II, М., 1963, стр. 745.

[2] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 385.

[3] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 386, 387.

[4] Аббас Кули-Ага Бакиханов. Гюлистан-ирам, Баку, 1926, стр 66; Е. А. Пахомов. Пайтакаран-Байлакан—Орен-Кала, стр. 30.

ვენით თემურს მიზნად ჰქონდა ამიერკავკასიის სავაჭრო-საქარავნო მაგისტრალის კვლავინდებურად გამოცოცხლება; ე. ი. ეჭვს აღარ უნდა იწვევდეს ის გარემოება, რომ თემურ-ლენგის ამიერკავკასიაში (საქართველოში) ლაშქრობების ერთ-ერთი მიზეზი აღმოსავლეთისა და დასავლეთის დამაკავშირებელი სავაჭრო-სატრანზიტო გზის მონაკვეთზე გაბატონება უნდა ყოფილიყო.

მაგრამ თემურ-ლენგის შემოსევები ამიერკავკასიაში (საქართველოში) მარტო სავაჭრო-სატრანზიტო გზაზე მისი გაბატონების სურვილით არ შეიძლება ავხსნათ. გასათვალისწინებელია სხვა მომენტიც.

ზემოთ უკვე გვქონდა აღნიშნული, რომ თემურ-ლენგი დაპყრობილ ქვეყნებს სოიურღალებად ურიგებდა თავის ახლობლებს (ნათესავებს), ზოგჯერ ამირებსაც კი. 1393 წელს თემურ-ლენგმა თავის ვაჟს მირანშაჰს სოიურღალის საფუძველზე უბოძა „ჰულაგუ-ხანის სამფლობელოები“ შერეფ ად-დინ ალი იეზდის სიტყვით, ეს სამფლობელო მოიცავდა ტერიტორიას „ბაქოს დერბენდიდან ბაღდადამდე და ჰამადანიდან რუმამდე“[1]. ამ სამფლობელოში შედიოდა ერაყი, აზერბაიჯანი, საქართველო, სომხეთი და ქურთისტანი[2]. მირანშაჰს დამორჩილდნენ ამ ქვეყნების მბრძანებლები (სხვათა შორის კონსტანტინეც!)[3].

მირანშაჰს ცხენიდან ჩამოვარდნის შედეგად ჯერ კიდევ მამის სიცოცხლეშივე გამოუმჟღავნებია ფსიქიკური არანორმალურობა, რაც დროდადრო საშინელ სისასტიკეში გამოიხატებოდა (მაგ., მან თავრიზში დაანგრევინა რიგი ძეგლები არქიტექტურისა, შეურაცხყო რაშიდ ად-დინის საფლავი და სხვ.).[4] როგორც ჩანს, ამ მიზეზის გამო თემურ-ლენგმა მირანშაჰს 1403 წ. ჩამოართვა მისი საუფლისწულო „ჰულაგუს ტახტი“ და მისცა მის შვილს ომარ-მირზას. თვითონ მირანშაჰს და მის

---

[1] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, 1957, გვ. 557. შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 445; ციტირებულია რ. კიკნაძის ნაშრომიდან „ქართველი და აზერბაიჯანელი ხალხების საბრძოლო თანამეგობრობის ისტორიიდან“. თსუ შრომები, ტ. 108, 1964, გვ. 377.

[2] ჰაფიზ-ი აბრუ, „ზუბდათ ათ-თავარიხ“, გვ. 146, 147; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 190б.

[3] ჰაფიზ-ი აბრუ, „ზუბდათ ათ-თავარიხ“, გვ. 147; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, ფ. 190 б.

[4] Рюи Гонзалес де Клавихо, Дневник путешествия ко двору Тимура в Самарканд в 1403—1406 гг., стр. 170; И. П. Петрушевский, Государство Азербайджана в XV в., Сборник статей по истории Азербайджана, I, Баку, 1949, стр. 153; რ. კიკნაძე, ქართველი და აზერბაიჯანელი ხალხების საბრძოლო თანამეგობრობის ისტორიიდან, გვ. 378.

მემკვიდრეებს კი (კერძოდ ხალილ-სულთანს) დაუტოვა ბალაქანი, ბარდა, განჯა, არანი, არმენია და საქართველო[1].

უფლისწულებისა და მომთაბარე ტომთა ამირებისათვის სოიურღალებად მიცემულ ქვეყნებში, როგორც ზემოთაც გვქონდა აღნიშნული, თემურ-ლენგი მომთაბარეებს ასახლებდა. ამით იგი ფიქრობდა საკუთრივ შუა აზიის განტვირთვას მოუსვენარი მომთაბარული ელემენტისაგან, ხოლო მომთაბარეთა ჩასახლებით და მომთაბარულ ტომთა ამირებისათვის მიწების მიცემით საფრთხეს უქმნიდა ადგილობრივ მიწისმფლობელობას. ამიტომაც იყო, რომ ირანელმა ფეოდალებმა გააძლიერეს მიწისმფლობელობისათვის ბრძოლა, რამაც ხელი შეუწყო თემურ-ლენგის ლაშქრობების გახანგრძლივებას ირანში[2].

თემურ-ლენგს ამგვარი მეთოდი გამოუყენებია საქართველოს მიმართაც. სპარსულსა და სპარსულენოვან წყაროებში გვხვდება ცნობები (თუმცა ძუნწად!) იმის შესახებ, რომ დიდი დამპყრობელი საქართველოს ამა თუ იმ მხარეში თავის მეომრებს ტოვებდა. ისტორიკოსები მოგვითხრობენ, რომ თემურმა ხორასნელი სპა გამოჰყო და მხარეების დასაცავად თბილისში დატოვა[3]. რა თქმა უნდა, თბილისის სანახებში დატოვებული მომთაბარეთა ლაშქარი მძიმე ტვირთად დააწვე-

---

[1] „ქვეყნების მომწესრიგებელმა აზრმა ბალაქანი, ბარდა, განჯა, მთლიანად არანი, არმენების მიწა და საქართველო ტრაპიზონით ამირ-ზადე ხალილ-სულთანს უწყალობა". შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 386.

ვ. ბარტოლდს მოაქვს ხოჯა თაჯ ას-სალმანის ცნობა, რომლის მიხედვითაც, როდესაც 1406 წ. თებერვალში ხალილ-სულთანსა და ფირ მუჰამედს შორის ბრძოლა ატყდა შუა აზიაში გაბატონებისათვის, შაჰრუხი [illegible] ფირ მუჰამედის მოკავშირედ... ცოტა უფრო ადრე შაჰრუხი წერს მირანშაჰს და მოითხოვს, რათა ხალილ სულთანმა დაუთმოს ფირ მუჰამედს სამარყანდი და შეინარჩუნოს თავისი საუფლისწულო, რომელიც მისთვის განკუთვნილი იყო მამის, თემურ-ლენგის სიცოცხლეშივე. კერძოდ, ეს საუფლისწულო იყო „ბალაქანი [illegible], ბარდა, საქართველო, სომხეთი და თბილისი ტრაპიზონის საზღვრებამდე". В. В. Бартольд. О погребении Тимура. Сочинения, II, ч. 2. Москва, 1964, стр. 44[illegible].

საინტერესოა აგრეთვე მირხონდის ცნობა. მირხონდის მიხედვით, თემურმა 80[illegible] წელს აზერბაიჯანის სახელმწიფო მასზე დაქვემდებარებული მხარეებით რუმისა და შამის საზღვრებამდე მირანშაჰის შვილს ომარს უბოძა. მ ი რ ხ ო ნ დ ი, „როუზათ ას-საფა", VI, გვ. 463, 509;

ხონდემირის მიხედვით, თემურ-ლენგმა ირანის [illegible] აზერბაიჯანი, არანი, მუღანი, საქართველო და სომხეთი ამირ-ზადე ომარს [illegible] მირანშაჰს მისცა. ხონდემირი, „ჰაბიბ ას-სიარ", 3, გვ. 522.

[2] ვ. გ ა ბ ა შ ვ ი ლ ი, თემურ-ლენგი. [illegible] მახლობელი აღმოსავლეთის ისტორიიდან, გვ. 211.

[3] ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 235; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 174.

ბოდა ადგილობრივ, მწარმოებელ მოსახლეობას და საფრთხეს შე-უქმნიდა კულტურულ მეურნეობას.

კიდევ მეტი, ხსენებულ წყაროებში მოიპოვება პირდაპირი მითითება თემურ-ლენგის მიერ საქართველოში ხორასნელი ფეოდალისათვის მიწების ბოძების შესახებ.

ისტორიკოსები მოგვითხრობენ, რომ 1403 წელს ბირთვისის ციხის აღების შემდეგ თემურ-ლენგმა ციხე და მისი სანახები ხორასნელ სარდალს უბოძა „იკტად" და მასვე დაავალა, რათა ის ადგილები ურწმუნოთაგან გაეწმინდა[1].

რა არის იკტა?

იკტა აღმოსავლური მიწისმფლობელობის ერთ-ერთი ფორმაა. იგი ლენის აღმოსავლურ სახეობას წარმოადგენდა. „იკტამ განვითარების რთული და ხანგრძლივი გზა განვლო. იკტას განვითარებაში მკაფიოდ გამოიყოფა სამი პერიოდი: პირველ პერიოდში (IX—X სს.) იკტა გულისხმობდა მისი მფლობელის (არაბ. „მუკტა", სპ. „იკტადარი") წილს მიწის შემოსავალში, მის უფლებას რენტა-ხარკის გადაკვეთილ წილზე; მეორე პერიოდში (XI—XIII სს.) — სამხედრო სამსახურის პირობით გაცემულ მიწას, რამაც საჭირო საფუძველი შეუქმნა სამხედრო-ლენური სისტემის ჩამოყალიბებას. მესამე პერიოდში (XIV—XV სს.) იკტა აღწევს განვითარების უფრო მაღალ საფეხურს, რის გამოც სამხედრო-ლენური სისტემა დასრულებულ სახეს იღებს და, ამასთან, ვითარდება ფეოდალური იმუნიტეტი"[2].

XV საუკუნის დასაწყისისათვის იკტა კიდევ იხსენიება როგორც სამხედრო ლენების განსაკუთრებული სახე, მაგრამ შემდეგ ტერმინი იკტა ქრება ოფიციალური აქტებიდან. იგი მხოლოდ ნარატიულ წყაროებში გვხვდება როგორც არქაული, წმინდა მწიგნობრული ტერმინი, რომლითაც აღინიშნება პირობითი მიწისმფლობელობის სხვადასხვა სახეობა (ძირითად სოიურღალი და თიული). საკუთრივ იკტას ინსტიტუტმა XV საუკუნეში ადგილი დაუთმო სოიურღალს[3].

იკტას შემოღება საქართველოში საფრთხეს უქმნიდა ქართულ ფეოდალურ ურთიერთობას, რომელიც სამამულო სისტემაზე იყო დაფუძნებული და მაშასადამე უფრო პროგრესულიც იყო. აი, ამ პრო-

---

1 ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 283; იხ. აგრეთვე შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 378; აბუ არ-რეზაყ სამარყანდი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 235 ბ.

2 ვ. გაბაშვილი, ქართული ფეოდალური წყობილება XVI—XVII საუკუნეებში, გვ. 164, 165.

3 И. П. Петрушевский. Очерки по истории феодальных отношений в Азербайджане и Армении в XVI—начале XIX вв., стр. 155.

გრესული ფეოდალური ურთიერთობის მოსასპობად, განვითარებული ფეოდალური ეკონომიკის გასანადგურებლად იღვწოდა თემურ-ლენგი, რადგან „მეჯოგურ მეურნეობას არ შეიძლებოდა თავის გვერდით მოეთმინა განვითარებული ფეოდალური მეურნეობა"[1]. ამ მხრივ იგი არც პირველი იყო და არც უკანასკნელი: ქართული ფეოდალური ურთიერთობის ძირის გამოთხრის მიზნით მომთაბარეთათვის ქართულ მიწა-წყალზე მიწების მიცემას მისი წინამორბედნიც მიმართავდნენ და მისი შემდგომი დამპყრობელნიც (თურქ-სელჩუკები, მონღოლები, ყიზილბაშები)[2].

მიწისმფლობელობისათვის ბრძოლა გაჩაღდა საქართველოში. ქართველი ფეოდალი თუ გლეხი თავგამოდებით იცავდა თავის მამულს (სპარსულ ენაზე არსებულ წყაროებში საამისო ცნობები საკმაოდ გვაქვს: მაგ., ხიმშიას ბრძოლა თემურ-ლენგის წინააღმდეგ, თორთუმისა და ბირთვისის ციხეებში გამაგრებულ ქართველთა ბრძოლა და სხვ.). საინტერესოა, რომ წყაროები თემურ-ლენგის მოწინააღმდეგე ქართველთა შორის ერთიმეორის გვერდით ასახელებენ დიდ ფეოდალებს, წვრილ აზნაურებს და გლეხებს და „ის რაც მოხდა მეზობელ თუ შორეულ ქვეყნებში (სომხეთი, აზერბაიჯანი, მც. აზია, ირანი, ჩრდილოეთ ინდოეთი...) არ მომხდარა საქართველოში. აქ ბატონობა შეინარჩუნეს ქართველმა ფეოდალებმა, რომელთა კლასობრივი ბატონობის დასაყრდენს ადგილობრივ ნიადაგზე განვითარებული სოციალურ-ეკონომიური წყობა წარმოადგენდა"[3].

თემურ-ლენგი ამიერკავკასიაში (კერძოდ საქართველოში) მიწისმფლობელობისათვის ბრძოლას მაჰმადიანობის გავრცელების და ქრისტიანობის მოსპობის ლოზუნგით აწარმოებდა. „მიწისმფლობელობი-

---

[1] ვ. გაბაშვილი, თემურ-ლენგი, გვ. 223.

[2] როგორც ცნობილია, დიდ სელჩუკთა ვეზირ ნიზამ ულ-მულქს მიზანშეწონილად მიაჩნდა მომთაბარეთა მასების ბიზანტიისა და საქართველოს საზღვრებთან გადაყვანა, ცენტრალური ირანის განტვირთვა ამ მოუსვენარი ელემენტისაგან, რადგან იგი მრავალ დაბრკოლებას უქმნიდა მმართველ კლასს. ამასთანავე, მომთაბარეთა ხელით ნიზამ ულ-მულქი ახალ-ახალი ქვეყნების დამორჩილებას ფიქრობდა. იხ. А. Ю. Якубовский, Сельджукидское движение и туркмены в XI веке, Изв. АН СССР, Отд. общественных наук, 1937, № 4, стр. 945; ვ. გაბაშვილი, დიდ სელჩუკთა სახელმწიფო. ნარკვევები მახლობელი აღმოსავლეთის ისტორიიდან, თბილისი, 1957, გვ. 124.

საქართველოში აღმოსავლური მიწისმფლობელობის შემოღება-დანერგვას ცდილობდა ილხანთა ვეზირი რაშიდ ად-დინი (იხ. ზემოთ). მომთაბარეებს საქართველოს (კახეთის) ტერიტორიაზე ასახლებდნენ აგრეთვე სეფიანთა ირანის შაჰებიც. იხ. ვახუშტი, საქართველოს ცხოვრება, ტფილისი, 1913, გვ. 180.

[3] ვ. გაბაშვილი, ქართული ფეოდალური წყობილება..., გვ. 89.

სათვის მებრძოლ „ველურ“-მომთაბარეებმა მაჰმადიანობა თავის ალმად აღიარეს და „გიაურთა“ (ქრისტიან მიწისმფლობელთა) წინააღმდეგ ბრძოლა „საღმრთო საქმედ“ გამოაცხადეს. თემურ-ლენგი ამ „მაჰმადიანური“ პოლიტიკის თანამიმდევრული გამტარებელი იყო“[1]. ასე რომ, თემურ-ლენგის ისტორიკოსთა ცნობები, რომელთა მიხედვითაც დიდი დამპყრობლის შემოსევები საქართველოში მაჰმადიანობის გავრცელების სურვილითაა ახსნილი, მთლად უსაფუძვლო არ უნდა იყოს. თემურის ხელთ მაჰმადიანობა ამიერკავკასიის მიწისმფლობელთა წინააღმდეგ ბრძოლის იდეოლოგიად იქცა[2].

ზემოთქმულის შემდეგ, ვფიქრობთ, შეგვიძლია დავასკვნათ: თემურ-ლენგის ძირითადი მიზანი იყო ჩინგის-ხანის იმპერიის ტერიტორიაზე მონღოლურ-თურქმენული სახელმწიფოს აღდგენა ცენტრით შუა აზიაში, რასთანაც ორგანულად იყო დაკავშირებული დიდი და ხანგრძლივი დაპყრობითი ომები. ამ დაპყრობითი ომების შედეგად გაძარცული ქვეყნების დოვლათი ხმარდებოდა შუა აზიის ქალაქების (სამარყანდი, ბუხარა, შაჰრისაბზი...) გამშვენიერებას, ვაჭრობა-ხელოსნობის აღორძინებას.

შუა აზიის ეკონომიური დაწინაურების განზრახვას მჭიდროდ უკავშირდება თემურ-ლენგის მისწრაფება მსოფლიო სავაჭრო-სატრანზიტო გზებზე გაბატონებისა: თემურ-ლენგი არღვევს ოქროს ურდოს ტერიტორიაზე გამავალ სავაჭრო-საქარავნო მაგისტრალს; ნაწილობრივ სავაჭრო მოტივებით უნდა აიხსნას მისი შეტაკება ოსმალთა სახელმწიფოსთან და მისი შემოსევები ამიერკავკასიაში (კერძოდ საქართველოში): თემურ-ლენგს უნდა ხელთ იგდოს საქარავნო ვაჭრობის ისეთი უმნიშვნელოვანესი ცენტრები როგორიცაა სივასი, ალეპო, დამასკო, ბაღდადი.

ამავე დროს თემურ-ლენგი ცდილობს სავაჭრო კავშირ-ურთიერთობა დაამყაროს დასავლეთ ევროპის სახელმწიფოებთან, რომელნიც თავის მხრივ თემურ-ლენგს ისე უყურებენ, როგორც ოსმალეთის წინააღმდეგ ბრძოლაში მოკავშირეს.

აქვე უნდა აღინიშნოს, რომ მართალია თემურ-ლენგმა ბევრი გააკეთა შუა აზიის სამეურნეო დაწინაურებისათვის დაპყრობილ ქვეყნებში ნაძარცვის იქ თავმოყრით და ვაჭარ-ხელოსნების გადასახლებით, მაგრამ უნდა ითქვას ისიც, რომ დაპყრობილი ქვეყნების რბევა-განადგურებას არ შეიძლებოდა უარყოფითი გავლენა არ მოეხდინა საკუთ-

---

1 ც. ბერძენიშვილი, საქართველოს რუსეთთან შეერთების ისტორიული მნიშვნელობისათვის, მნათობი, № 6, 1954, გვ. 127.

2 ვ. გაბაშვილი, თემურ-ლენგი, გვ. 225.

რივ შუა აზიის ნორმალურ განვითარებაზე. საქმე ისაა, რომ შუა აზიაში დროებითი ეკონომიური აღმავლობა შედეგი იყო არა ადგილობრივი საწარმოო განვითარებისა, არამედ დაპყრობილი ქვეყნების და ხალხების ძარცვა-რბევისა. ამავე დროს დიდი დაპყრობითი ომები ფიზიკურად ანადგურებდა თვით შუააზიელებსაც.

თემურ-ლენგის მიზანი იყო შუა აზიის ერთიან ფეოდალურ სახელმწიფოდ გაერთიანება. ამ საქმეში მას მხარს უჭერდნენ ქალაქის წვრილი ვაჭრები, ხელოსნები, გლეხები და საერთოდ ღარიბი მოსახლეობა; სამაგიეროდ მას მოწინააღმდეგეებიც ჰყავდა მომთაბარე ტომთა ამირების სახით.

თემურ-ლენგმა თავიდანვე სწორად აუღო ალღო შექმნილ ვითარებას: მან შესანიშნავად შეიგნო, რომ მომთაბარე ტომთა ამირების სეპარატისტულ მისწრაფებებს ზღვარს დაუდებდა იმ შემთხვევაში, თუ მათ ყურადღებას გადაიტანდა საგარეო-დაპყრობით ომებზე, რომლებიც ურიცხვ დავლასა და ალაფს უქადდა მათ. ერთ-ერთ მიზეზად ესეც უნდა მივიჩნიოთ თემურ-ლენგის გაუთავებელი ლაშქრობებისა.

თემურ-ლენგი დაპყრობილი ქვეყნების მიწებს მომთაბარე ტომთა ამირებს ურიგებდა, ამით კი საფრთხეს უქმნიდა ადგილობრივ განვითარებულ მიწისმფლობელობას.

ადგილობრივი მიწისმფლობელები ალსდგნენ თავიანთი უფლებების დასაცავად, რამაც საკმაოდ გაახანგრძლივა თემურ-ლენგის ლაშქრობები ირანში და ამიერკავკასიაში (კერძოდ საქართველოში).

მიწისმფლობელობისათვის ბრძოლა თემურ-ლენგმა დაუკავშირა მაჰმადიანობის გავრცელებას (ინდოეთში, ამიერკავკასიაში...), რაც საგანგებოდ აქვთ ხაზგასმული მის ისტორიკოსებს.

ზემოთ მოტანილმა მიზეზებმა განაპირობა თემურ-ლენგის ლაშქრობები საერთოდ, კერძოდ კი მისი ექსგზისი შემოსევა საქართველოში.

## თ ა ვ ი IV

# თემურ-ლენგის შემოსევები საქართველოში

თემურ-ლენგის საქართველოში შემოსევების შესახებ წყაროები მოგვეპოვება როგორც საკუთრივ ქართულ, ისე უცხოურ (სპარსულ, არაბულ, სომხურ, ბერძნულ, ესპანურ...) ენებზე.

ქართული წყაროები (ქრონიკები, მინაწერები, ეპიგრაფიკული მასალა, „ძეგლი ერისთავთა“, ფარსადან გორგიჯანიძის „ისტორია“, ვახტანგ VI-ის „სწავლულ კაცთა“ კომისიის ნაშრომი, „ახალი ქართლის ცხოვრების“ II ტექსტი, ვახუშტი ბაგრატიონის „საქართველოს ისტორია“) ცნობების სიუხვის, სისრულის და სანდოობის მხრივ, როგორც ზემოთაც გვქონდა აღნიშნული, ჩამორჩება სპარსულსა და სპარსულენოვან წყაროებს.

თემურ-ლენგის საქართველოში შემოსევების შესახებ უმდიდრესი და უძვირფასესი ცნობები სწორედ XV საუკუნის სპარსულ ენაზე არსებულ საისტორიო მწერლობაშია დაცული.

ნიზამ ად-დინ შამის „ზაფარ-ნამე“, შერეფ ად-დინ ალი იეზდის ამავე სახელწოდების თხზულება, მუინ ად-დინ ნათანზის საისტორიო ნაშრომი, ფასიჰი ხაფის „მაჯამალ-ე ფასიჰი“, ჰაფეზ-ე აბრუს „ზუბდათ ათ-თავარიხ“, აბდ არ-რეზაყ სამარყანდის „მათლა ას-სა' დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, მირხონდის „როუზათ ას-საფა“, ხონდემირის „ჰაბიბ ას-სიიარ“ და სხვ. დაწვრილებით მოგვითხრობენ თემურ-ლენგის საქართველოში შემოსევების შესახებ.

ხსენებული წყაროები გაცილებით უფრო უხვსა და საყურადღებო ცნობებს ვაწვდიან თემურ-ლენგის საქართველოში ლაშქრობების შესახებ, ვიდრე ქართული, სომხური (თომა მეწოფელის „ლანგ-თემურის და მისი მემკვიდრეების ისტორია“), ბერძნული (მიქელ პანარეტოსის „ტრაპიზონის ქრონიკა“), არაბული (იბნ არაბშაჰის თხზულება) თუ ესპანური (კასტილიის ელჩის რიუ გონზალეს დე კლავიხოს დღიური) წყაროები.

ამიტომაცაა, რომ თითქმის ყველა ევროპელი ავტორი, რომელიც კი შეეხო საქართველოში თემურ-ლენგის ლაშქრობების საკითხს,

ძირითად წყაროდ XV საუკუნის სპარსულ საისტორიო თხზულებას, შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარ-ნამეს“ იყენებს.

საქართველოში თემურ-ლენგის ლაშქრობები შეტანილი აქვს თავის კაპიტალურ ნაშრომში ცნობილ ინგლისელ ისტორიკოსს ედ. გიბონს. იგი სარგებლობდა შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარ-ნამეს“ Petis de la Croix-ის მიერ შესრულებული ფრანგული თარგმანით და საუკეთესო წყაროდ მიიჩნევდა მას[1].

საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევების შესახებ მოკლედ მოგვითხრობს თავის მსოფლიო ისტორიაში გ. ვებერი[2].

საქართველოში თემურის ლაშქრობების შესახებ თხრობა გვხვდება ჰამერის „ოტომანთა იმპერიის ისტორიაში“[3].

დიდი აზიელი დამპყრობლის საქართველოში შემოსევების შესახებ თხრობას საკმაოდ დიდი ადგილი დაუთმო თავის „საქართველოს ისტორიაში“ ცნობილმა ქართველოლოგმა მარი ბროსემ[4].

მარი ბროსემ გამოიყენა Petis de la Croix-ის მიერ თარგმნილი შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარ-ნამეს“ ცნობები საქართველოში თემურის ლაშქრობების შესახებ, შეიტანა ისინი თავის „Additions“-ში და დაურთო მათ ვრცელი კომენტარები[5], ხოლო შემდეგ კი ამ ცნობებზე დამყარებით (იგი ქართული წყაროების ცნობებსაც იყენებდა) მოგვცა საქართველოში თემურ-ლენგის ლაშქრობების ასე თუ ისე სრული სურათი.

მ. ბროსე ეჭვის თვალით უყურებდა თემურ-ლენგის ოფიციალური ისტორიკოსის შერეფ ად-დინ ალი იეზდის განცხადებას, რომლის მიხედვითაც დიდ დამპყრობელს თითქოს მაჰმადიანობის გავრცელება ჰქონდა მიზნად და ამიტომაც ილაშქრა საქართველოზე. მარი ბროსეს აზრით, თემურ-ლენგს საქართველოს ხელთგდება სურდა, რადგან საქართველო, დასუსტების მიუხედავად, მაინც საკმაოდ დიდ პოლიტიკურ ერთეულს წარმოადგენდა[6].

---

[1] История упадка и разрушения Римской империи Эдуарда Гиббона. ч. VII, Москва, 1886, стр. 178, 183, 184.

[2] Всеобщая история Георга Вебера. т. VII. Москва, 1894, стр. 600, 603.

[3] Histoire de l'Empire Ottoman, depuis son origine jusqu'à nos jours, par M. De Hammer, tome premier, Paris, 1844, p. 117, 127...

[4] მარი ბროსე. საქართველოს ისტორია. ნაწილი პირველი. ტფილისი. 1895. გვ. 221—224.

[5] Additions et éclaircissements à l'histoire de la Géorgie depuis l'antiquité jusqu'en 1469 de J. C. par M. Brosset, St. Petersbourg, 1851, pp. 386—397.

[6] M. Brosset. Additions..., p. 386.

თემურ-ლენგის საქართველოში ლაშქრობები შერეფ ად-დინ ალი იეზდის თხზულების მიხედვით აღწერილი აქვს თავის „ქართველი ხალხის ისტორიაში“ ინგლისელ ქართველოლოგს უ. ე. დ. ალენს (W. E. D. Allen)[1].

აზიელი დიდი დამპყრობლის საქართველოში შემოსევების შესახებ ქართული წყაროების მიხედვით მოკლედ მოგვითხრობენ დავით ბაგრატიონი[2], შედარებით უფრო ვრცლად იოანე ბაგრატიონი[3], ნიკო დადიანი[4], მოსე ჯანაშვილი[5], დავით კარიჭაშვილი[6] და სხვ.

საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევებს გაკვრით ეხებიან თავიანთ ნაშრომებში ს. კაკაბაძე[7] და ი. პეტრუშევსკი[8].

საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევები, მის ხელთ არსებული ქართული თუ უცხოური (სპარსული, ბიზანტიური, სომხური...) წყაროების ცნობების ანალიზისა და ურთიერთთან შეჯერების საფუძველზე შეისწავლა ივ. ჯავახიშვილმა[9].

ივ. ჯავახიშვილის მიერ შესწავლილ-მოთხრობილი თემურ-ლენგის საქართველოში შემოსევების ისტორია აისახა საქართველოს ისტორიის სახელმძღვანელოებში, თუ მის შემდეგდროინდელ სამეცნიერო ლიტერატურაში[10].

როგორც ვხედავთ, მკვლევარები საკმაოდ იყვნენ და არიან დაინტერესებულნი საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევების შესწავლით. მათ მიერ ბევრი რამ გაკეთებულია, მაგრამ გასაკეთებელ-შესასწავლიც საკმაოდაა დარჩენილი.

---

1 დავით ბატონიშვილი, ისტორიაჲ, რომელსა ეწოდების ნარკუევი, ტფილისი, 1800.

2 იოანე ბატონიშვილი, კალმასობა, საქართველოს მეცნ. აკადემიის კ. კეკელიძის სახ. ხელნაწერთა ინსტიტუტის ხელნაწერი H 2134; კალმასობა II, თბილისი, 1948.

3 ნიკო დადიანი, ქართველთ ცხოვრება, თბილისი, 1962, გვ. 119—121.

4 მ. ჯანაშვილი, საქართველოს ისტორია, ტფილისი, 1885, გვ. 211—224.

5 დ. კარიჭაშვილი, საქართველოს მოკლე ისტორია, ნაწ. I, ტფილისი, 1908, გვ. 152—160.

6 С. Н. Какабадзе. Краткий обзор истории Грузии. Сухуми, 1941, стр. 33.

7 Всемирная история, III. 1957, стр. 589.

8 ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, თბილისი, 1941, გვ. 179—228; იგივე, თბილისი, 1949, გვ. 288—324; იგივე, თბილისი, 1966, გვ. 408—424.

9 ნ. ბერძენიშვილი, ივ. ჯავახიშვილი, ს. ჯანაშია, საქართველოს ისტორია, ნაწ. I, თბილისი, 1948, გვ. 278—284.

10 დ. გვრიტიშვილი, ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან, თბილისი, 1962, გვ. 334—358.

უნდა აღინიშნოს, რომ აკად. ივ. ჯავახიშვილს ხელთ მხოლოდ ერთი სპარსული წყარო ჰქონდა (შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარ-ნამე“), საქართველოში თემურის შემოსევები კი XV—XVI საუკუნეების სხვა სპარსულსა და სპარსულენოვან წყაროებშიც არის დაცული, მათ შორის ისეთ პირველხარისხოვან თხზულებებში, როგორიცაა ნიზამ ად-დინ შამის „ზაფარ-ნამე“, მუინ ად-დინ ნათანზის და ჰაფიზ-ე აბრუს საისტორიო თხზულებები. ასე რომ, ჩვენთვის ხელმისაწვდომი სპარსულ ენაზე არსებული წყაროების ცნობების ანალიზი, მათი შედარება — შეპირისპირება ქართულ—სომხურ—არაბულ—ბიზანტიური წყაროების ცნობებთან და მათი საშუალებით საქართველოში თემურის ლაშქრობების უფრო მეტი სისრულით წარმოდგენა კვლავ აუცილებელ და გადაუდებელ საქმედ მიგვაჩნია.

## § 1. თემურ-ლენგის შემოსევები საქართველოში ქართული წყაროების მიხედვით

ამჯერად ჩვენი მიზანია ვაჩვენოთ, თუ როგორაა ასახული საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევები ქართულ დოკუმენტურსა თუ ნარატიულ წყაროებში. ბუნებრივია, ვიწყებთ XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედისა და XV საუკუნის დასაწყისის ქართული ქრონიკების მიმოხილვით.

ქართული ქრონიკები ძუნწად მოგვითხრობენ თემურ-ლენგის პირველი, მეორე და მესამე შემოსევის შესახებ. ამასთანავე ქრონიკების თარიღებს შორისაც არაა თანხმობა. მაგ., ერთი ქრონიკის ცნობით „1387 წ. ქ҃კს: ოე: ლანგთემურ სამარყანელმა თფილისი აღილო და წაოტყვევნა: მეფე ბაგრატ და დედოფალი ანნა გამოიყვანნა ციხიდამ და ტყვე ჰყვნა და ალექსანდრე იმერეთს გამეფდა“[1]. იგივე ამბავს სხვა ქრონიკა 1385 წლის ქვეშ მოგვითხრობს[2].

ასევე მოკლედაა მოთხრობილი 1394 წელს საქართველოში თემურის შემოსევის შესახებ. ქრონიკებში ვკითხულობთ: „1394 წ. ქ҃კს ამ: ლანგ-თემურ სამარყანელმა ქართლი და სომხითი წარტყვევნა და დაწვნა ყოველნი ეკლესიანი და ციხენი“ და სხვ.[3]

---

[1] თ. ჟ ო რ დ ა ნ ი ა, ქრონიკები და სხვა მასალა საქართველოს ისტორიისა და მწერლობისა, შეკრებილი, ქრონოლოგიურად დაწყობილი და ახსნილი თ. ჟორდანიას მიერ, წიგნი II, ტფილისი, 1897, გვ. 191; ამგვარი ცნობა არის ვახუშტი ბაგრატიონის თხზულებაშიც. ვ ა ხ უ შ ტ ი, საქართველოს ისტორია, ტფილისი, 1885, გვ. 265.

[2] ქრონიკები, II, გვ. 199;

[3] იქვე, გვ. 201.

ქრონიკების ცნობებით, თემურ-ლენგი საქართველოს შემოსევია 1396 წელსაც. ერთი ქრონიკის ცნობით, ამავე წელს გიორგი მეფის ძმა კონსტანტინე იმერეთს გამეფებულა[1].

ასეთია ქრონიკების მოკლე ცნობები თემურ-ლენგის საქართველოში შემოსევების შესახებ. როგორც ვხედავთ, ქრონიკებში საქართველოში თემურის ყველა შემოსევის შესახებ არაა ცნობა (ანდა, ჯერჯერობით არაა გამოვლინებული სხვა ლაშქრობების შესახებ ცნობების შემცველი ქრონიკები!).

თემურ-ლენგის შემოსევების შედეგად ქვეყნის აოხრება-გაპარტახება ასახულია XV საუკუნის ქართულ საბუთებში. მაგალითისათვის შეგვიძლია დავასახელოთ ალექსანდრე დიდის 1413 წლის საბუთი, რომელიც გვამცნობს თემურ-ლენგის მიერ თბილისის აღებაზე, ბაგრატ მეფის და ანა დედოფლის დატყვევებაზე, სვეტიცხოვლის, ეკლესიების, ციხეების დაქცევაზე, ტყვევნა-აოხრებაზე და სხვ.[2].

თემურ-ლენგის მოლაშქრეების მიერ სვეტიცხოვლის და მრავალი ეკლესია-მონასტრის გაძარცვა-აოხრების შესახებ ცნობებს გვაწვდის მეფე ალექსანდრე დიდის 1413 და 1419 წლების სიგელები[3].

საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევების შედეგები (აოხრება, ნგრევა) ასახულია აგრეთვე 1401-1415 წწ. ამირაჯიბთა გვაროვნობის სიგელში[4], 1447 წლის სიგელში[5] და სხვ.

1400 წელს საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევისა და ქვეყნის აოხრების შესახებ ცნობა დაცულია ლაღვეისის 1365 წელს გადაწერილი პარაკლიტონის 1400 წლის მინაწერში, რომელიც თვით ამ ძეგლის დამწერის ავგაროზ ბანდაისძის შვილს გრიგოლს ეკუთვნის[6]. თემურ-ლენგის ეს შემოსევა დასტურდება თემის ხეობაში მდებარე რკონის მონასტრის პატარა ეკლესიის წარწერით, რომელიც თავის დროზე გადმოუწერია აკად. ივ. ჯავახიშვილს.[7]

---

1 ქრონიკები, II, გვ. 204; ცნობა კონსტანტინეს იმერეთში გამეფების შესახებ დაცულია ვახუშტისთანაც. იხ. ვახუშტი, საქართველოს ისტორია, გვ. 291.

2 ქრონიკები, II, გვ. 219; ეს ცნობები შეტანილია 1440 წლის მცხეთის გუჯარში. აქვე უნდა შევნიშნოთ, რომ ამ გუჯარში მოხსენებული ცნობები ზოგჯერ სიტყვასიტყვითაა შეტანილი ე. წ. „Chronique Georgien"-ში და „ახალი ქართლის ცხოვრების" ე. წ. მეორე ტექსტში.

3 სარგის კაკაბაძე, ისტორიული საბუთები, წ. III, ტფილისი, 1912, გვ. 9, 12.

4 ქრონიკები, II, გვ. 207, 208.

5 ქრონიკები, II, გვ. 259.

6 ქრონიკები, II, გვ. 204; ივ. ჯავახიშვილი, [illegible], წ. III, თბილისი, 1941, გვ. 201.

7 ივ. ჯავახიშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 202, 203.

თემურ-ლენგის საქართველოში შემოსევების დროიდან, როგორც ჩვენი ნაშრომის დასაწყისშივე გვქონდა აღნიშნული, ჩვენამდე ერთადერთი ნარატიული ძეგლია მოღწეული: ესაა ქსნის ერისთავთა მატიანე, ლოკალური ხასიათის საისტორიო თხზულება „ძეგლი ერისთავთა“.

„ძეგლი ერისთავთა“ მოკლედ მოგვითხრობს თემურ-ლენგსა და გიორგი მეფეს შორის ბრძოლაზე, გიორგი მეფის მიერ ალინჯის ციხის აღებაზე, შემდეგ საქართველოში თემურის ლაშქრობაზე; ავტორი გვაწვდის ცნობას ამ ლაშქრობასთან დაკავშირებით საქართველოში შინაური ბრძოლის შესახებაც (მურღიას შვილის ვირშელის შინათგამცემლობა!).

„ძეგლი ერისთავთას“ ცნობით: „და მიეწია ლაშქარი მათი ქუთაისს, ლეკეთს და ლარიალსა. მოწყვეს და მოაოჴრეს ყოველი საქართველო დაყარეს მძორი მკუდრისაჲ ვითარცა მჴელი თივისაჲ“[1] და ბოლოს: „მაშინ თემურ ვითარცა მოაოჴრა ყოველი და დატყუენა, წარვიდა შამს, ხოლო ტყუე და ალაფი ყოველი გაგზავნა სამარყანს“[2].

ესაა და ეს!

როგორც ვხედავთ, საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევების შესახებ XIV—XV საუკუნეთა დოკუმენტური თუ ნარატიული წყაროები ძალზე მცირე მასალას გვაწვდიან.

აქვე უნდა მოვიხსენიოთ XVIII საუკუნის ძეგლი, ე. წ. „Chronique Géorgienne“, სადაც ქრონიკებიდან შეტანილია ცნობები საქართველოში თემურის მხოლოდ ორი (1385, 1394 წწ.) ლაშქრობის შესახებ[3]. მასში შესულია აგრეთვე ნაწყვეტი ალექსანდრე დიდის ცნობილი სიგელიდან (1440 წ.). სადაც მოთხრობილია დიდი დამპყრობლის ლაშქრობების შედეგად ქვეყნის აოხრებაზე[4].

როგორც ზემოთ გვქონდა აღნიშნული, თემურ-ლენგის შემოსევები საქართველოში სპარსულ ენაზე არსებულ წყაროებზე დაყრდნობით შედარებით ვრცლადაა მოთხრობილი XVII—XVIII სს. ქართულ ნარატიულ წყაროებში.

ხსენებული წყაროებიდან ქრონოლოგიურად პირველი ძეგლია ფარსადან გორგიჯანიძის „ისტორია“ (შედგენილია XVII საუკუნის უკანასკნელ წლებში)[5].

---

1 „ძეგლი ერისთავთა“, მასალები საქართველოს და კავკასიის ისტორიისათვის, ნაკ. 30, თბილისი, 1954, გვ. 359.
2 იქვე, გვ. 360.
3 Chronique Géorgienne, Paris, CCCXXIX, p. 1, 2.
4 იქვე.
5 ს. ყ ა უ ხ ჩ ი შ ვ ი ლ ი, ძველი ქართული საისტორიო მწერლობა, თბილისი, 1945, გვ. 285.

როგორც ცნობილია, ფარსადან გორგიჯანიძე თემურ-ლენგის ისტორიის გადმოცემის დროს სპარსულენოვან წყაროს იყენებდა. ჩვენი აზრით, ესაა XV საუკუნის ცნობილი ისტორიკოსის აბდ არ-რეზაყ სამარყანდის თხზულება „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ" („ორი ბედნიერი მნათობის აღმობრწყინებისა და ორი ზღვის შერწყმის ადგილი")[1].

ფარსადან გორგიჯანიძე ძირითადად სპარსულენოვანი წყაროს ტექსტს მისდევს, მხოლოდ ზოგჯერ უხვევს მისგან; მის თხრობაში უმეტეს წილად მოვლენების თანამიმდევრობა აღრეულია, ქრონოლოგია საერთოდ არაა, საკუთარი და გეოგრაფიული სახელები შერყვნილია და სხვ. ასე რომ, მკვლევარს სპარსული და სპარსულენოვანი წყაროების ცნობების საფუძველზე უხდება გორგიჯანიძის თხზულების შერყვნილი ადგილების აღდგენა.

ფარსადან გორგიჯანიძე საქართველოში თემურ-ლენგის პირველი შემოსევის მიზეზად ქართველთაგან ალინჯის დაპყრობას თვლის, რის შედეგადაც თითქოს თემურმა ლაშქრობა ბრძანა და ხიმშიას სამფლობელოს (კახეთის თუ ჰერეთის ნაწილი) შეესია და აოხრა[2].

ამ ამბავს ფარსადან გორგიჯანიძე ისე მოგვითხრობს, როგორც XV-XVI საუკუნეთა სპარსულ ენაზე არსებულ წყაროებშია[3], მხოლოდ ესაა, რომ ნიზამ ად-დინ შამის, შერეფ ად-დინ ალი იეზდის, აბდ არ-რეზაყ სამარყანდის, მირხონდის, ხონდემირს თემურ-ლენგის მიერ ხიმშიას ხეობის დარბევა საქართველოში მისი მესამე ლაშქრობის აღწერისას აქვთ მოთხრობილი (1399 წლის ნოემბერ-დეკემბერი), ფარსადან გორგიჯანიძეს კი ეს ამბავი თემურის პირველ შემოსევად მიაჩნია.

უნდა ითქვას, რომ ფარსადან გორგიჯანიძის ეს შეცდომა გამოწვეულია მისი სპარსულენოვანი წყაროს მიზეზით.

ფარსადან გორგიჯანიძის თხზულების სპარსულენოვან წყაროში, აბდ არ-რეზაყ სამარყანდის თხზულებაში საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევები იმავე თანამიმდევრობითაა მოთხრობილი, როგორც ნიზამ ად-დინ შამის, შერეფ ად-დინ ალი იეზდის და ჰაფეზ-ი აბრუს

---

[1] დ. კაციტაძე, ფარსადან გორგიჯანიძის თხზულების და „ქართლის ცხოვრების" გაგრძელების XV საუკუნის სპარსული წყაროები, აღმოსავლური კრებული, I, თბილისი, 1960, გვ. 159, 160.

[2] ფარსადან გორგიჯანიძე, „ისტორია", გვ. 302.

[3] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 219, 214; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 163; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", C 443, ფ. 194 a; მირხონდი, „როუზათ ას-საფა", VI, გვ. 238; ხონდემირი, „ჰაბიბ ას-სიიარ", 3, გვ. 484.

თხზულებებში (ე. ი. პირველად თემურ-ლენგის მიერ თბილისის აღება 1386 წ., შემდეგ მეორე შემოსევა 1394 წელს და შემდეგ მესამე შემოსევის ამბავი — ხიმშიას „ხეობის“ დალაშქვრა—1399 წელს)[1], მაგრამ საქმე ისაა, რომ აბდ არ-რეზაყ სამარყანდის ფაქტიურად მესამე შემოსევის შესახებ თხრობისათვის შეცდომით გაუკეთებია სათაური

ذکر ایلغار فومودن حضرت صاحب قران کرت اوّل بجانب گرجستان

ამბავი მისი უდიდებულესობა საჰებ ყერანის საქართველოზე პირველად ილღარად წასვლისა[2].

როგორც ჩანს, ეს შეცდომა გაუმეორებია ფარსადან გორგიჯანიძეს: საქართველოში თემურ-ლენგის ფაქტიურად მესამე შემოსევა პირველ შემოსევად მიუჩნევია, წინ გადმოუსვამს და ამრიგად III შემოსევასთან დაკავშირებული ამბების თხრობა აღმოჩნდა პირველ შემოსევასთან დაკავშირებული ამბების აღწერის წინ[3].

ამის შემდეგ ფარსადან გორგიჯანიძე მოგვითხრობს თემურ-ლენგის მიერ თბილისის აღებისა და ბაგრატ მეფის დატყვევების ამბავს, მხოლოდ თბილისის აღება მას ისეთნაირად აქვს აღწერილი, რომლის მსგავსაც ჩვენთვის ხელმისაწვდომ არც ერთ სპარსულ ენაზე არსებულ წყაროში არ გვხვდება.

ფარსადან გორგიჯანიძის მიხედვით, თემურ-ლენგს თოფ-ზარბაზანი გამოუყენებია და ისე აუღია ქალაქი; ქართველი ისტორიკოსი ზარბაზნების განლაგებასაც კი გვამცნობს[4]. ამ ცნობას პირველად აკად. ივ. ჯავახიშვილმა მიაქცია ყურადღება და ეჭვი შეიტანა მის სანდოობაში.

ივ. ჯავახიშვილს ანაქრონიზმად მიაჩნდა თოფ-ზარბაზნის მოხსენიება გორგიჯანიძის თხზულებაში და ამიტომაც ამ ცნობას ავტორის გამონაგონად თვლიდა[5].

შემდგომი წლების გამოკვლევებმა ცხადჰყო, რომ თემურ-ლენგის ეპოქაში ახლო აღმოსავლეთში პირველად გამოჩნდა ცეცხლმსროლელი იარაღი. ნიზამ ად-დინ შამის ცნობის მიხედვით, ინდოეთის ჯარის შეიარაღებაში ვხვდებით რადანდაზს (პრიმიტიული ზარბაზნის მსგავს ცეცხლმსროლელ იარაღს). იგივე ავტორი იმავე იარაღს

---

[1] აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, C 443, ფ. 135 a, 163 a; 193 ბ. 194 a.

[2] აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, დასახ. თხზულება, გვ. 1936.

[3] ფარსადან გორგიჯანიძე, ისტორია, გვ. 302.

[4] იქვე, გვ. 302.

[5] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, თბილისი, 1966, გვ. 285, 286.

ასახელებს თემურის მიერ გარსშემორტყმულ დამასკოელთა შეია-
ლებაშიც (1400-1401 წწ.)[1].

ა. იაკუბოვსკი იმოწმებს ა. ბელენიცკის და აცხადებს, რომ 13
წელს ურგენჩის აღების დროს ზარბაზნების მსგავსი ცეცხლსროლე
იარაღი გამოუყენებიათო. ასეთი ცნობა ა. ბელენიცკის შეხვედრ
მუინ ად-დინ ნათანზის თხზულების ხელნაწერში[2].

ზემოთქმულიდან გამომდინარე, მკვლევარები თემურ-ლენგის ეპ
ქაში პრიმიტიული ცეცხლსროლელი იარაღის არსებობას დასაშ
ბად თვლიან; ამგვარად შეიძლებოდა გვეფიქრა, რომ ფარსადან გორ
გიჯანიძე არ ცდება, როდესაც თემურის მიერ თბილისის აღების დრო
თოფ-ზარბაზნებს ახსენებს.

მაგრამ საქმე ისაა, რომ მუინ ად-დინ ნათანზი, რომელსაც მოეპ
ვება ცნობა თემურის მიერ თბილისის აღების შესახებ, არაფერს გვამ
ცნობს მის მიერ ცეცხლსროლელი იარაღის გამოყენებაზე[3]. არაფერ
გვამცნობს თემურის მიერ თბილისის აღების დროს ცეცხლსროლელ
იარაღის გამოყენებაზე ნიზამ ად-დინ შამი[4], შერეფ ად-დინ ალი იეზ
დი[5], აბდ არ-რეზაყ სამარყანდი[6], ფასიჰი ხაფი[7] და სხვ. აქვე გვინდ
აღვნიშნოთ, რომ თემურის მიერ თბილისის აღების დროს ზარბაზნე
ბის გამოყენებაზე არაფერს გვამცნობენ არც სომხური და არც ამ მოვ-
ლენის თანადროული ქართული წყაროები (ქრონიკები).

ასე რომ, ჩვენი აზრით, სავსებით მართებულად ფიქრობდა ივ.
ჯავახიშვილი, რომ ეს ცნობა ფარსადან გორგიჯანიძის შენათხზი იყო.

თბილისის აღების აღწერას მოსდევს ბაგრატ მეფის ტყვედ ხელთ-
გდებისა და მისი ყარაბაღში გათათრების (გამუსლიმანების) შესახებ
თხრობა.

შემდეგ ფარსადან გორგიჯანიძე მოგვითხრობს საქართველოში
თემურ-ლენგის მეორედ შემოსევის შესახებ, მაგრამ ისე და იმგვა-
რად, რომ მოვლენების თანმიმდევრობა არც აქაა დაცული: მაგ., ფარ-
სადან გორგიჯანიძის მიხედვით, თითქოს თემურმა [illegible] იმერეთის
მეფეს (?!) კაცი გაუგზავნა და აქმედ ჯალაირის შვილის გაცემა მოს-
თხოვა. გიორგი მეფემ თემურის მოციქული უარით გაისტუმრა, რა-

---

1 А. Ю. Якубовский. Тимур, стр. 69.
2 იქვე.
3 ისქანდერის ანონიმი, С 381, ფ. 281 ბ.
4 ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 100, 101.
5 შერეფ ად-დინ ალი ი ე ზ დ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 292.
6 აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მატლა ას-სა'დეინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაი-ნი“, С 443, ფ. 195ა.
7 ფასიჰი ხ ა ფ ი, „მუჯმალ-ი ფასიჰი“, В 709, ფ. 366 ა.

მაც, ცხადია, თემურ-ლენგი სასტიკად განარისხა. თემურმა ლაშქარი გააგზავნა. მოლაშქრეებმა ხეხილი, ბაღ-ვენახები აჩეხეს, იქაურობა აოხრეს და გამოქვაბულებში თავშეფარებული ხალხი ამოწყვიტეს. იმ ადგილებში 15 ციხე აიღეს. ფარსადან გორგიჯანიძის მიხედვით ეს ამბავი იმერეთში მომხდარა[1].

სპარსულსა და სპარსულენოვან წყაროებში ეს ამბავი ძირითადად ისევეა მოთხრობილი, როგორც ფარსადან გორგიჯანიძეს აქვს, მხოლოდ მხედველობაშია მისაღები ერთი გარემოება: ხსენებულ წყაროებში არსად არაა ნათქვამი, რომ ეს ამბავი იმერეთში მომხდარიყოს და. რა თქმა უნდა, არც გიორგია იმერეთის მეფედ ქცეული (ეს შეცდომა აღნიშნული აქვს ივ. ჯავახიშვილს!). ამასთანავე, ხსენებული წყაროების მიხედვით ეს ამბავი 1400 წელს მოხდა[2]. ეს იყო საქართველოში თემურის მეოთხე შემოსევისას და არა მეორისას, როგორც ეს ფარსადან გორგიჯანიძეს აქვს. როგორც ვხედავთ, ფარსადან გორგიჯანიძე მოვლენებს აადგილებს.

ფარსადან გორგიჯანიძეს ეს შეცდომა აბდ არ-რეზაყ სამარყანდის თხზულებიდან მომდინარეობს. ხსენებულ სპარსულენოვან წყაროში საქართველოში თემურ-ლენგის ფაქტიურად IV შემოსევის აღწერას ასეთი სათაური აქვს: ამბავი მისი უდიდებულესობა საჰებყერანის საქართველოს მხარეს მეორედ ილაშქრად წასვლისა[3].

ذکر ایلغار فرمودن حضرت صاحب قران نوبت دوم بطرف گرجستان

ასევე გადმოუტანია იგი ფარსადან გორგიჯანიძესაც — „აქა მეორეთ მოსვლა თემურ ხელმწიფისა საქართველოში დიდის ლაშქრით“[4].

როგორც ზემოთ გვქონდა აღნიშნული, ფარსადან გორგიჯანიძეს ზემოთხრობილი ამბავი იმერეთში აქვს გადატანილი. შემდეგ იგი მოგვითხრობს, რომ თემურ-ლენგი იმერეთიდან გადმოვიდა და მუხრანში დაიზამთრაო. იქ, თითქოს, მას ეახლნენ იმერეთის თავად-აზნაურები, რომელთაც მან ხალათები ჩააცვა და დასაჩუქრებული გაისტუმრა[5].

ფარსადან გორგიჯანიძის მიხედვით თემურ-ლენგი მუხრანიდან ჯანოს მამულს მიუხდა[6]. ჯანო სპარსულ ენაზე არსებული წყაროების

---

[1] ფარსადან გორგიჯანიძე, „ისტორია“, გვ. 302.

[2] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 214; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 170; ფასიჰი ხაფი, „მოჯმალ-ე ფასიჰი“, ფ. 291.

[3] აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა' ალ-ბაჰრაინ“, ფ. 174 a.

[4] ფარსადან გორგიჯანიძე, „ისტორია“, გვ. 302.

[5] იქვე.

[6] იქვე.

ჯანიბეგია (ზედგენიძე—ამილახორი), ხოლო ჯანიბეგის მამული კი მთელი სამილახორო თუ არა, მისი ნაწილი მაინც (ამაზე დაწვრილებით ქვემოთ გვექნება საუბარი!).

შემდეგ ავტორი კიდევ უფრო ურევს მოვლენების თანამიმდევრობას; თემურმა თითქოს ამირა ჯეჰანშაჰი (გორგიჯანიძის მიხედვით ამირჯანშა) ქუთაისს გააგზავნა მეფე გიორგის შესაპყრობად, მაგრამ მან ეს ვერ შეძლო გიორგის გაქცევის გამო. თემურის ლაშქარმა იმერეთი დაარბია, საყდრები დააქცია, შემდეგ იქიდან აიყარა და სამწევრისის ბოლოს დადგა. აქვე უნდა აღვნიშნოთ, რომ ფარსადან გორგიჯანიძეს სამწევრისი იმ ადგილასა და ისეთ კონტექსტში აქვს ნახსენები, სადაც სპარსულსა და სპარსულენოვან წყაროებში გაურკვეველი سماوا, سماوات (სამავა, სამავათ) არის დასახელებული[1].

ფარსადან გორგიჯანიძე ამახინჯებს გეოგრაფიული პუნქტების სახელწოდებებს: სპარსულ და სპარსულენოვან წყაროებში ნახსენები زوريت، زريت (ზოვრით, ზორით)-ის ნაცვლად მას უწერია კაზრეთი; თანაც ეს კაზრეთი მის მიხედვით თითქოს იმერეთშია[2]. სპარსულ ენაზე არსებული წყაროების ფანასკერტი (نسكرد) მას ნუშბიერთად[3] უქცევია და სხვ.

ფარსადან გორგიჯანიძე არ გვამცნობს ერთი ძალზე გამაგრებული ციხის სახელს, ნიზამ ად-დინ შამის და ჰაფეზ-ე აბრუს თხზულებებიდან კი ვიცით, რომ ეს ციხე ბირთვისის ციხეა[4]. ამასთანავე, ფარსადან გორგიჯანიძე ამ ციხის აღების შესახებ მოგვითხრობს საქართველოში თემურ-ლენგის მესამე შემოსევის აღწერისას, სინამდვილეში კი ეს ამბავი თემურის მეექვსე, უკანასკნელი შემოსევის დროს მოხდა.

ყველა მაგალითის მოტანა ძალიან შორს წაგვიყვანდა. ზემოთქმულიდანაც, ვფიქრობთ, ცხადია, რომ ფარსადან გორგიჯანიძე სპარსულენოვანი წყაროს ტექსტს თავისუფლად გარდაქმნის და გადააადგი-

---

[1] რა სახელი იგულისხმება سماوا-ს ქვეშ, ამის შესახებ ქვემოთ, თავის ადგილას გვექნება საუბარი.

[2] ფარსადან გორგიჯანიძე, „ისტორია“, გვ. 303.

[3] იქვე.

[4] ფარსადან გორგიჯანიძე, „ისტორია“, I გვ. 307. ჩვენი აზრით, ფარსადან გორგიჯანიძის მიერ გეოგრაფიული სახელების დამახინჯება მისი სპარსულენოვანი წყაროს აბდ ან-რეზაყ სამარყანდის მიზეზით უნდა აიხსნას. სწორედ აბდ ან-რეზაყ სამარყანდისთანაა ასე დამახინჯებული გეოგრაფიული სახელები. იხ. დ. კაციტაძე, ფარსადან გორგიჯანიძის „ისტორიის“ რამდენიმე გეოგრაფიულ სახელის დადგენისათვის, მახლობელი აღმოსავლეთის ისტორიის საკითხები. თბილისი, გვ. 81—85.

ლებს, თუმცა ზოგჯერ საკმაოდ ზუსტად მისდევს მას. თითქმის ყველა ის მოვლენა, რომელიც სპარსულსა და სპარსულენოვან წყაროებშია აღწერილი, ფარსადან გორგიჯანიძეს მოთხრობილი აქვს, მხოლოდ გადაადგილებით; ზოგიერთ რამეს კი, რაც მის პირველწყაროშია, საერთოდ ტოვებს (მაგ., იგი არაფერს მოგვითხრობს თემურის ლაშქრის მიერ თორთუმის ციხის აღებაზე 1401 წლის დეკემბერში, თუმცა კი სპარსულსა და სპარსულენოვან წყაროებში, აბდ არ-რეზაყ სამარყანდის თხზულებაშიც და სხვა ავტორებთანაც, ეს ცნობა არის).

ცალკე გვინდა შევჩერდეთ ფარსადან გორგიჯანიძის მიერ მოთხრობილ ამბავზე უფლისწულ კონსტანტინესა და ივანე ათაბაგის თემურ-ლენგთან მისვლის შესახებ.

ფარსადან გორგიჯანიძე მოგვითხრობს, რომ თემურ-ლენგის მიერ ბირთვისის ციხის აღების შემდეგ დიდმა დამპყრობელმა ერზინგას (ერზინჯანს) ილაშქრა, იქიდან კი სამცხეს მოვიდა, სადაც მას ეახლნენ ივანე ათაბაგი და უფლისწული კონსტანტინე[1].

ფარსადან გორგიჯანიძე მოგვითხრობს: „მოვლა თემურისა სამცხეს და წინ მიგებება ივანე ათაბაგისა და მეფის გიორგის ძმა კონსტანტილესი, ძღვენის მორთმევა და შემოხვეწნა, ასე რომე ჩვენ ჴემწიფის მორჩილნი ვართ და რასაც გვიბრძანებენ, იმისი მქნელნი ვიქნებით. თუ ბეგარასა გვთხოვთ მოგართმევთ და საცა გვიბრძანებთ, შეძლების ღონით გილაშქრებთ. ჴემწიფემ მათი თქმული მოიწონა, მაგრა მაჰმადის რჯულსზედ მოსვლა დაჰპატიჟა და ივანემ ათაბაგმა დაჰპატიჟა და თავის საჴლში ჴემწიფეს დაუჩოქა და ასრე მოახსენა: ჩვენი ქვეყანანი სრულ ქრისტიანი არიანო და თუ მე რჯული დავაგდოო, ამათში ველარ დავდგებიო. ამის სიტყვაზედ ჴემწიფემ მერჯულენი მოიხმო და ივანე ათაბაგის თქმულნი სიტყვანი იმათ მოახსენა. მერჯულეთ ჴემწიფეს ასრე მოახსენეს: მაჰმადის მოციქულობას და ღმთისაგან ანგელოზის მოსვლას არა სჯერანო და ყურანს, მაგრამ თუ ჯიზიასა და ხარჯას მუსურმანს მისცემენო და თავგამზიდვრობას არ იქმონენო, თავიანთ რჯულზედ ყოფნა არ დაეშლებისო. ჴემწიფემ მერჯულეთ თქმული დაიჯერა და ივანე ათაბაგსა და მეფის გიორგის ძმას კონსტანტილეს ხალათი, გვირგვინი და ჴმლები უბოძა“[2].

ფარსადან გორგიჯანიძეს ზემოთ მოთხრობილი ამბავი ამოღებული აქვს აბდ არ-რეზაყ სამარყანდის „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინიდან“

---

[1] ფარსადან გ ო რ გ ი ჯ ა ნ ი ძ ე, „ისტორია“, გვ. 309, 310.

[2] იქვე, გვ. 310.

აბდ არ-რეზაყ სამარყანდის თხზულებაში ვკითხულობთ: „საქართველოს ამირების ივანეს და კონსტანტინეს მოსვლის ამბავი.

როდესაც მისი უდიდებულესობა საჰებ ყერანი საქართველოს ვილაიეთის შუაგულს მოვიდა, ქართველები ძალიან შეწუხდნენ (ქართველებს შეწუხების ცეცხლისაგან გაოცების კვამლი თავზე მოადგათ) და გარდა შეწყალების თხოვნისა, მეტი ვერაფერი (მოიფიქრეს). ივანემ, რომელსაც მამა-პაპათაგან საქართველოს სახელმწიფოს ორი მეექვსედი მის მფლობელობაში ჰქონდა, იმედის სახე მისი უდიდებულესობის ძლიერებასთან მიიტანა, ხმლითა და სუდარით მისი უავგუსტოესობის ურდოში მოვიდა და შესაფერისი საჩუქრები პატივისცემით მოიტანა. აგრეთვე გიორგი მეფის ძმა კონსტანტინე, რომელიც მას მტრობდა, მისი მონობის (მიღების) ბედნიერებისათვის მოემზადა. ორივემ ერთობლივ მოახსენეს, რომ თუ მისი უდიდებულესობა აფხაზეთში გაილაშქრებს, ჩვენ (მისი) უსუსური მონები ვიქნებითო. ღვთისმოშიშმა საჰებ ყერანმა მათ ისლამის რჯულზე მოქცევა შესთავაზა. ივანემ მუხლმოდრეკით სთხოვა, რომ ვილაიეთის (ქვეყნის) ქვეშევრდომები (რაიები) ბევრნი არიან და თავიანთ სარწმუნოებაზე მყარად დგანან და გადმოცემას „მათ ნახეს თავიანთი მამები იმ რჯულზე" მტკიცედ თვლიან (მამა-პაპათა რჯულს მტკიცედ იცავენ). მე რომ ისლამის რჯული მივიღო იქ ვერ შევძლებ ცხოვრებას, რაღა ვილაპარაკო მბრძანებლობაზე. მისმა უდიდებულესობამ ულემები (ღვთისმეტყველები) მოიწვია და რჩევა ჰკითხა. ყველამ ერთსულოვნად უპასუხა: ეს ხალხი უარმყოფელები მუჰამედის მოციქულობისა და მტკიცედ განწყობილნი სანაქებო წიგნისადმი (ყურანისადმი) არიან და გარდა ქრისტეს სჯულისა ჯიბრაილის (მთავარანგელოზი გაბრიელი) მოსვლას და გამოცხადების მტკიცებას არ სცნობენ. მაგრამ თუ ჯიზიას (გადასახადზე) დათანხმდებიან, შეწყალებულ იქნენ, მისმა უდიდებულესობამ. თანახმად შარიათის ფეთვისა, ჯიზია დააკანონა, ივანე და კონსტანტინე სარტყლისა და თავსაბურავის (ბოძებით) აღამაღლა და მეფური წყალობა უბოძა"[1].

ივანე ათაბაგისა და კონსტანტინე უფლისწულის თემურ-ლენგთან მოსვლის შესახებ ცნობა სხვა სპარსულ წყაროებშიც არის დაცული, მაგრამ საქმე ისაა, რომ [illegible] [illegible] ავტორი, არცერთი წყარო ამ ამბავს ისე არ მოგვითხრობს, როგორც აბდ არ-რეზაყ სამარყანდის, და მასზე დაყრდნობით, ფარსადან გორგიჯანიძის თხზულებაშია[2].

[1] აბდ არ-რეზაყ [illegible] „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", C 443, ფ. 236 ბ.

[2] [illegible], რომ [illegible] თხზულება [illegible] აბდ არ-რეზაყ სამარყანდისაგან.

შერეფ ად-დინ ალი იეზდის ცნობით (მას იმეორებენ მირხონდი და ხონდემირი), ივანე ათაბაგი და კონსტანტინე უფლისწული თემურ-ლენგს ეახლნენ დიდი საჩუქრებით თემურის მიერ ბირთვისის აღების წინ (1403 წ.). შერეფ ად-დინ ალი იეზდი, მირხონდი და ხონდემირი მოგვითხრობენ, რომ 1402 წელს თემურ-ლენგი საქართველოს დასასჯელად წამოვიდა. მიზეზი მისი მორიგი ლაშქრობისა ის იყო, რომ გიორგი მეფემ წინა წელს დადებული ზავის პირობების ასრულება, როგორც ჩანს, არ მოისურვა. თემური მენიკ-კულში (კოლის ველზე) ჩამოხდა. აქ, სხვათა შორის, მას ეახლნენ ივანე ათაბაგი აღბუღას ძე მრავალი საჩუქრებით (ცხოველები, ცხენები) და ქართველ მბრძანებელთაგან კონსტანტინე, გიორგი მეფის ძმა, რომელიც მასთან (ე. ი. მეფე გიორგისთან) ნაჩხუბარი იყო. მანაც ძვირფასი საჩუქრები მოიტანა. თემურმა ისინი კარგად მიიღო, დაასაჩუქრა და თავიანთ ადგილებში დააბრუნა[1].

როგორც ვხედავთ, შერეფ ად-დინ ალი იეზდის (მასზე დამყარებით მირხონდისა და ხონდემირს) და ჰაფიზ-ე აბრუს მონათხრობს შორის (რომელსაც აბდ არ-რეზაყ სამარყანდი და ფასიჰ ხაფი გორგანიძე იმეორებენ) ძირითადად ის განსხვავებაა, რომ შერეფ ად-დინ ალი იეზდი ამ ამბავს ბირთვისის ციხის აღების წინ მოგვითხრობს, ხოლო ჰაფიზ-ე აბრუ კი შემდეგ.

რომელს უნდა მივცეთ უპირატესობა? თვალი გავადევნოთ წყაროთა ცნობებს!

შერეფ ად-დინ ალი იეზდის მიხედვით ივანე ათაბაგი და უფლისწული კონსტანტინე თემურს ეახლნენ კოლის ველზე, რაც ძალზე ბუნებრივად გამოიყურება: სამცხის ათაბაგი მორჩილების გამოცხადებით ცდილობს თავის სამფლობელოს მტრის რისხვა თავიდან აეცილოს. ამავე დროს, უნდა აღინიშნოს, რომ მუინ ად-დინ ნათანზის თხზულებაში დაცულია ცნობა, რომლის მიხედვითაც თემურის მიერ ბირთვისის ციხის ალყის დროს მის ბანაკში ვხედავთ ივანე ათაბაგს და კონსტანტინეს (ე. ი. ისინი უკვე მტერთან მორჩილებით არიან მისულნი)[2].

ახლა ჰაფიზ-ე აბრუს და აბდ არ-რეზაყ სამარყანდის ცნობას მივხედოთ! აღნიშნულ ისტორიკოსებთან, როგორც აღვნიშნეთ, ზემოთ მოტანილი ფაქტი მოთხრობილია თემურის მიერ ბირთვისის ციხის

---

1 შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 366; მირხონდი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 443; ხონდემირი, „ჰაბიბ ას-სიიარ“, 3, გვ. 556.
2 ისქანდერის ანონიმი, ფ. 298 ნ.

ალების შემდეგ. ისტორიკოსები გვამცნობენ, რომ ივანე და კონსტანტინე თემურთან მივიდნენ მას შემდეგ, რაც იგი საქართველოს ვალაითის შუაგულს მივიდა.

ვფიქრობთ, უპირატესობა შერეფ ად-დინ ალი იეზდის ცნობას უნდა მივანიჭოთ! უფრო ბუნებრივად გამოიყურება, რომ ივანე ათაბაგი თავისი სამფლობელოს გადასარჩენად კოლის ველზე მდგარ თემურთან მისულიყო მორჩილებით, ვიდრე ქვემო ქართლში გამაგრებული ციხის აღების შემდეგ. საფიქრებელია, რომ თემური ქვემო ქართლში გადმოსვლისას სამცხეს გამოივლიდა. და ბოლოს თვით ფარსადან გორგიჯანიძე წერს: „მოვლა თემურისა სამცხეს და წინ მიეგებება ივანე ათაბაგისა და მეფის გიორგის ძმა კონსტანტილესი, ძღვენის მორთმევა და შემოხვეწნა, ასე რომ ჩვენ ჯემწიფის მორჩილნი ვართ და რასაც გვიბრძანებენ, იმისი მქნელნი ვიქნებით“[1].

ამრიგად, ზემოთქმულის შემდეგ ვფიქრობთ ცხადია, რომ ივანე ათაბაგი და კონსტანტინე თემურ-ლენგს ჰხლებიან ბირთვისის ციხის აღების წინ და ფარსადან გორგიჯანიძე, რომელიც ამ ამბავს მოგვითხრობს ბირთვისის ციხის აღების შემდეგ, მოვლენების თანამიმდევრობაში აშკარად ცდება.

ასეთია ფარსადან გორგიჯანიძის თხზულების ცნობები საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევების შესახებ. როგორც ვხედავთ, ფარსადან გორგიჯანიძე ძირითადად სპარსულენოვან წყაროს ეყრდნობა, მაგრამ მის თხრობაში მოვლენების თანამიმდევრობა დაცული არაა, გადაადგილებულია; ამასთანავე, ეტყობა გორგიჯანიძე თვითონაც ცვლის წყაროს ტექსტს: მაგ., ამერეთის ამბები იმერეთთან დაკავშირებითაა მოთხრობილი; გეოგრაფიული სახელები ზოგჯერ იმდენადაა დამახინჯებული, რომ ამოცნობა სჭირს; ხსენებული თხზულების დიდ ნაკლს ქრონოლოგიის სიღარიბე წარმოადგენს. ამრიგად, საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევების შესწავლის დროს ფარსადან გორგიჯანიძის „ისტორიის“ გამოყენება, სპარსული და სპარსულენოვანი წყაროების ცნობებთან შედარების გარეშე, მიუღებელია.

როგორც ცნობილია, ფარსადან გორგიჯანიძის თხზულება საქართველოს ფარგლებს გარეთ, კერძოდ კი ისპაანში, იწერებოდა. იმდროინდელი განათლებული ქართველი საზოგადოებრიობისათვის შეიძლება უცნობიც კი იყო კარგა ხნის განმავლობაში. ქართველი საზოგადოებრიობა კი საჭიროებდა საქართველოს ისტორიის არსებობას. ამ მიზნით ვახტანგ VI შექმნა ე. წ. „სწავლულ კაცთა“ კომისია, რომელსაც დაავალა, ერთი მხრივ, „ძველი ქართლის ცხოვრების“ გამართვა,

[1] ფარსადან გორგიჯანიძე, „ისტორია“, გვ. 310.

ხოლო მეორე მხრივ, XIV—XVII სს საქართველოს ისტორიის შედგენა.

„სწავლულ კაცებს“ შეუკრებიათ უცხოური (სპარსული, ბერძნულ-ბიზანტიური, სომხური...) და არსებული ქართული წყაროები და ისე შეუდგენიათ XIV—XVII საუკუნეთა საქართველოს ისტორიის გარკვეული მონაკვეთი. კერძოდ, თემურ-ლენგის საქართველოში შემოსევების აღწერისას ავტორები სარგებლობდნენ XV საუკუნის ისტორიკოსების ნიზამ ად-დინ შამის და შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარ-ნამეებით“ და, საფიქრებელია, აგრეთვე სომეხი ისტორიკოსის თომა მეწოფელის „ლანგ-თემურის ისტორიით“[1].

ავტორები ძირითადად სპარსული წყაროების ცნობებს მისდევენ, მხოლოდ ხსენებული წყაროების თხრობას თავისებურად გარდათქვამენ, ზოგ რამეს აკლებენ, ზოგს უმატებენ, ზოგიერთ ფაქტს კი პირდაპირ ამახინჯებენ. მაგ., როდესაც ავტორები მოგვითხრობენ თემურ-ლენგის საქართველოში პირველი შემოსევის შესახებ (აღსანიშნავია, რომ „კომისიის“ მიხედვით ეს შემოსევა 1393 წელს მომხდარა), გვამცნობენ თემურის ლაშქრის მიერ სვეტიცხოვლისა და ქვათახევის ტაძრების აოხრებაზე[2] (ეს ცნობა სპარსულსა და სპარსულენოვან წყაროებში არაა). შემდეგ მოთხრობილია ბაგრატ მეფის მოჩვენებით გამუსლიმანების და მის მიერ თემურ-ლენგის ლაშქრის მოტყუებით გაჟლეტის შესახებ. საფიქრებელია, რომ ეს ამბავი „სწავლულ კაცებს“ აღწერილი აქვთ სომეხი ისტორიკოსის თომა მეწოფელის მიხედვით[3].

„სწავლულნი კაცნი“ წერენ, რომ თემურის პირველი შემოსევის დროს „ამას ჟამსა შინა მიერთო ათაბაგიცა და პატივ-სცა დიდად ათაბაგსა“[4].

ზემოთ მოტანილი ცნობა სპარსულ ენაზე არსებულ წყაროებში არაა. ხსენებული წყაროების მიხედვით, პირველი შემოსევის დროს თემურმა სამცხე გადაიარა და ისე შემოადგა თბილისს. ათაბაგი ამ დროს თემურს არ მიმხრობია. ამგვარი ცნობა „კომისიის“ მიერ შეცდომითაა შეტანილი კოლექტიურ ნაშრომში.

„სწავლულ კაცებს“ მთლიანად გამოუტოვებიათ თემურის მიერ

---

[1] დ. კაციტაძე, ფარსადან გორგიჯანიძის თხზულების და „ქართლის ცხოვრების“ გაგრძელებების XV საუკუნის სპარსული წყაროები, გვ. 160—164.

[2] ახალი ქართლის ცხოვრება, პირველი ტექსტი, ქართლის ცხოვრება, II, თბილისი, 1959, გვ. 328.

[3] Фома Мецопский. История Тимур-ланка. Баку. 1957, стр. 58, 59.

[4] ახალი ქართლის ცხოვრება, პირველი ტექსტი, გვ. 329.

ხიმშიას „ხეობის“ აოხრების ამბავი. თხზულებაში არაფერია თქმული თემურის მიერ ზოვრეთის და ფანასკერტის ციხეების აღების, გამოქვაბულებში თავშეფარებულ ქართველთა ამოხოცვის შესახებ და სხვ.

როდესაც ავტორები ივანე ათაბაგისა და კონსტანტინე უფლისწულის თემურ-ლენგთან მისვლის შესახებ მოგვითხრობენ, აღნიშნავენ, რომ კონსტანტინე ბატონიშვილი თითქოს გიორგი მეფემ გააგზავნა თემურთან: „... და რა სცნა ესე მეფემან გიორგი, წარმოუვლინა ძმა თჳსი კონსტანტინე ძღუნითა მრავლითა და მიუმცნო სიტყვა მდაბალი მორჩილებისა“[1].

აშკარა შეცდომაა: სპარსულ ენაზე არსებულ წყაროებში ხაზგასმითაა აღნიშნული, რომ კონსტანტინე უფლისწული, ივანე ათაბაგთან ერთად, დიდი საჩუქრებით ეახლა თემურს, რადგან იგი მეფე გიორგისთან ნაჩხუბარი იყო[2].

საქმე ისაა, რომ, სპარსული წყაროს ცნობით, მეფის ძმა (წყაროში მისი სახელი ნახსენები არაა) ზემოხსენებულ ამბავზე ადრე გიორგი მეფის მიერ ელჩად იყო გაგზავნილი თემურ-ლენგის კარზე[3], ხოლო შემდეგ კი კონსტანტინე ბატონიშვილი (გიორგის ძმა), ივანე ათაბაგთან ერთად, მეფეს გადაუდგა და თავისი ნება-სურვილით მიუვიდა მტერს[4].

„სწავლულ კაცებს“, როგორც ჩანს, ეს ორი ფაქტი ერთმანეთში აერევიათ და ისე მიუწოდებიათ მკითხველისათვის.

შემდეგ: „სწავლულნი კაცნი“ მოგვითხრობენ „ფრანგების“ (კასტილიის მეფის ენრიკე III-ის) ელჩების თემურ-ლენგთან მოსვლის შესახებ: „და ამას ჟამსა შინა მოვიდა ელჩი ფრანგისა, რამეთუ შეეპყრათ შვილი კეისრისა და მოართუეს იგიცა ლანგ-თემურს. ეტრფიალა და შეეწყალა შუენიერება და სიჭაბუკე მისი და მისცა საბოძვარი და სამეფო სამოსელი და განუტევა თჳსსა სამყოფსა“[5].

სპარსულ ენაზე არსებულ წყაროებში ეს ამბავი ასეა მოთხრობილი: 1402 წ. ანკარის ომის წინ თემურ-ლენგთან, რომელიც კოლის ზეგანზე იმყოფებოდა, „ფრანგთა“ ელჩები მოვიდნენ; მათ ოსმალთა სულთნის მურადის დატყვევებული ვაჟიშვილი მოიყვანეს და თავიანთი

---

[1] ახალი ქართლის ცხოვრება, პირველი ტექსტი, გვ. 335, 336.

[2] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 366; მირხონდი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 443; ხონდემირი, „ჰაბიბ ას-სიიარ“, 3, გვ. 516.

[3] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 272.

[4] იქვე.

[5] ახალი ქართლის ცხოვრება, პირველი ტექსტი, გვ. 334.

ხელმწიფეების ძღვენ-საჩუქრები გადასცეს თემურს. თემურმა ისინი უხვად დაასაჩუქრა და ტრაპიზონის გზით უკან დააბრუნა[1].

როგორც ჩანს, „კომისიის" წევრებს აქაც დაუმახინჯებიათ საქმის ნამდვილი ვითარება: თურქეთის სულთნის ძე კეისრის (ე. ი. ბიზანტიის იმპერატორის) ვაჟიშვილადაა ქცეული და სხვ.

შემდეგ: „კომისიის" ნაშრომში ვკითხულობთ, რომ თემურ-ლენგმა უარი თქვა გიორგი მეფისაგან გამოგზავნილ საჩუქრებზე და შეუთვალა მას: „უკეთუ გინდა წაუხდენლობა ქვეყანისა ამის, მოდი ჩემ თანა და გათათრდი, და თუ გათათრდები, არცა გთხოვ ხარკსა და მოგცემ ხელშეუხლელად ქუეყანასა მაგას და სხუასაცა მრავალსა საბოძვარსა. და უკეთუ არა გათათრდები, დაიდევ ხარკი ჩემი და მოდი ჩემ თანა და მოგცემ ქუეყანასა მაგას. და, როგორც განუტევე შვილი კეისრისა, ეგრეთვე შენცა არას გავნებ და განგიტევებ მშვიდობით, რამეთუ იგიცა შენის სჯულისა იყო. და უკეთუ არა მოხვალ დავასრულებ ჯავრსა ჩემსა შენ ზედა და ქუეყანასა შენსა ზედა, ანუ დავასრულო ცხოვრება შენი და ქუეყანაცა. და უკეთუ მოხვიდე, მივიცავს თავსა მამადისასა, რამეთუ უკეთესი პატივი მოგცე შენ კეისრისაგან და მშვიდობით განგიტევო. და უკეთუ არა, მიეცნ ძენი და ასულნი შენნი ტყუეობად"[2].

როგორც ვხედავთ, „სწავლულნი კაცნი" ერთმანეთთან აკავშირებენ „ფრანგთა" ელჩების მიერ „კეისრის შვილის" მოყვანას, მისთვის გაცილებას დიდი პატივით და თემურ-ლენგის მიერ „კონსტანტინოპოლის ვალის", ე. ი. ბიზანტიის იმპერატორის შეწყალებას.

სინამდვილეში კი მეტად გარემოებასთან გვაქვს საქმე: როგორც ზემოთ გვქონდა აღნიშნული, სპარსულსა და სპარს-ულ წყაროებში ლაპარაკია „ფრანგთა" მიერ დატყვევებული თურქეთის სულთნის ვაჟიშვილის მოყვანაზე (ასე რომ, ბიზანტიის კეისარი აქ არაფერ შუაშია!). ხოლო თემურ-ლენგი კი გიორგი მეფეს უთვლის: „კონსტანტინოპოლის ვალიც (ე. ი. ბიზანტიის კეისარი) შენი სჯულისა იყო (ე. ი. ქრისტიანი), მაგრამ ჯიზიას ძღვევა იკისრა და მრავალი წყალობა ვუყავით"[3].

„სწავლულ კაცებს" აქაც დაუმახინჯებიათ საქმის რეალური ვითარება.

---

[1] ნიზამ ად-დინ შამი. „ზაფარ-ნამე", I, გვ. 217; შერეფ ად-დინ ალი იეზდი. „ზაფარ-ნამე", II, გვ. 162; აბდ არ-რეზაკ სამარყანდი. „მატლა ას-სა'დეინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", გვ. 157 ბ.

[2] ახალი ქართლის ცხოვრება. პირველი ტექსტი, გვ. 333.

[3] ნიზამ ად-დინ შამი. „ზაფარ-ნამე", I, გვ. 279; შერეფ ად-დინ ალი იეზდი. „ზაფარ-ნამე", II, გვ. 372, 373; აბდ არ-რეზაკ სამარყანდი. „მატლა ას-სა'დეინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", გვ. 234 ა.

შემდეგ: „სწავლულნი კაცნი“ მოგვითხრობენ, რომ თემურმა გადაწყვიტა, რათა ქართველებისათვის არ მიეცა მოსავლის აღებისა და დახიზვნის საშუალება, რადგან „... ესი უწყი, აღიღებენ მოსავალსა და განიგულვენ სიმაგრეთა, და არღარა მოვლენ ჩემ თანა. და ამისათვის არა უსმინა ხუეწნა მეფისა გიორგისი და წარემართა სპითა მრავლითა, რამეთუ სწადოდა მიზეზით შეპყრობა მეფისა გიორგისი“[1].

მაგრამ, გიორგი მეფეს გაუგია თუ არა თემურ-ლენგის გამოლაშქრების შესახებ „... დახიზნა ყოველივე ქართველი და მოიმკეს მოსავალი და წარიღეს თჳსთა თანა“[2].

სპარსულსა და სპარსულენოვან პირველწყაროებში კი ხაზგასმულია, რომ რადგან მოსავლის აღების დრო იყო, თემურს უნდოდა არ მიეცა საშუალება (ქართველებისათვის) მოსავლის აღებისა და ძალღონის მოკრებისა, ამიტომაც იგი სასწრაფოდ შემოესია საქართველოს. ქართველები გაიქცნენ და მოლაშქრეებმა თავისუფლად აიღეს და გალეწეს მოსავალი[3].

აქაც არასწორადაა გადმოცემული მოვლენის შინაარსი.

„სწავლულ კაცებს“ თემურ-ლენგის მიერ ბირთვისის ციხის აღება მოთხრობილი აქვთ ანკარის ომის წინ (ე. ი. 1402 წლამდე), სინამდვილეში კი ეს ამბავი მოხდა ჰიჯრის 806 წელს, ე. ი. 1403 წელს[4].

სხვა მაგალითების მოტანა კიდევ შეიძლებოდა, მაგრამ საილუსტრაციოდ ესეც კმარა; როგორც ვხედავთ, „ახალი ქართლის ცხოვრება“ თემურ-ლენგის საქართველოში შემოსევების შესახებ საკმაოდ არასრულად და არეულ-დარეულად მოგვითხრობს.

ამასთანავე უნდა აღინიშნოს, რომ „კომისიის“ ნაშრომში გეოგრაფიული სახელები ზოგჯერ დამახინჯებულია: მაგ., სპარსული წყაროების მენიკ-კული მანკლისადაა ქცეული[5], რაც ცხადი შეცდომაა (ეს შეცდომა აღნიშნეს თავის დროზე მ. ბროსემ და ივ. ჯავახიშვილმა)[6]. მაგრამ, „სწავლულ კაცთა“ კომისიის სასარგებლოდ აქვე ისიც უნდა ითქვას, რომ „კომისია“ გვაწვდის იმ ციხის სახელს, რომლის აღება-

---

[1] ახალი ქართლის ცხოვრება, პირველი ტექსტი, გვ. 337.

[2] იქვე.

[3] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 372; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 234 a; მირხონდი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 44.

[4] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 280; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 374.

[5] ახალი ქართლის ცხოვრება, პირველი ტექსტი, გვ. 334—335.

[6] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, თბილისი, III. 1966, გვ. 297, 298.

საც თემური კარგა ხანს მოუნდა და რომლის სახელიც ფარსადან გორგიჯანიძეს არა აქვს დასახელებული. ესაა ბირთვისის ციხე.

ზემოთქმულის შემდეგ შეგვიძლია დავასკვნათ: ვახტანგ VI „სწავლულ კაცთა“ კომისიის ნაშრომში თემურ-ლენგის საქართველოში შემოსევები ისეა აღწერილი, რომ არ შეეფერება საქმის ნამდვილ ვითარებას. სავსებით სამართლიანად წერს კ. გრიგოლია, რომ „გაცილებით უფრო მძიმე ჩანს გაგრძელების ავტორთა მდგომარეობა, როდესაც ისინი იძულებულნი არიან სხვადასხვა წყაროს მიხედვით კონკრეტულ-ისტორიული ფაქტი დაადგინონ და თავის ნაშრომში გადაგვიშალონ ის. ასეთ შემთხვევაში ავტორები ყოველთვის ვერ იჩენენ მასალებისადმი კრიტიკული მიდგომის უნარს. ისინი ხშირად ყალბი ან ცალმხრივი მასალების ტყვეობაში იმყოფებიან და ამ ნიადაგზე აღმოცენებული ფაქტობრივი შეცდომებიც საკმაოდ მოეპოვებათ[1].

აქ აღარაფერს ვამბობთ იმაზე, რომ „სწავლულ კაცთა“ ნაშრომში ქრონოლოგიის აღრევასთან გვაქვს საქმე, რაც კარგად შენიშნა ჯერ კიდევ ვახუშტი ბაგრატიონმა[2].

ვახუშტი ბაგრატიონმა მკაცრად გააკრიტიკა ვახტანგ VI „კომისიის“ ნაშრომი, მაგრამ იგი მარტო დაწუნებით არ დაკმაყოფილდა, მისი მთლიანად შეცვლა განიზრახა და XIV—XVIII საუკუნეების საქართველოს ისტორია თვითონ შეადგინა[3].

ვახუშტიმ მართლაც ბევრი რამ შეასწორა „კომისიის“ ნაშრომში, მაგრამ, როგორც ჩანს, ბევრიც უკრიტიკოდ გადაიღო იქიდან.

ვახუშტი, საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევების აღწერისას, აშკარაა, რომ „კომისიის“ ნაშრომით სარგებლობდა, მხოლოდ გარდა ამ ნაშრომისა მას გამოუყენებია ქრონიკები (მათზე დაყრდნობით იძლევა იგი რამდენიმე შემოსევის თარიღს)[4].

უნდა ითქვას, რომ ვახუშტი ბაგრატიონი იმეორებს თითქმის იგივე შეცდომებს და უზუსტობას, რაც ვახტანგ VI „სწავლულ კაცთა“ კომისიის ნაშრომშია: მაგ., ვახუშტი წერს „არამედ ათაბაგმან ბექამ იხილა რა ძლიერება თემურისა, შეუშინდა, უარჰყო მეფე თვისი და მივიდა წინაშე თემურისა“[5]. ეს ცნობა ვახუშტის აღებული აქვს სწავლულ კაცთა“ კომისიის ნაშრომიდან, მას მხოლოდ ათაბაგის სახელი ჩაუწერია იქ. როგორც ზემოთაც გვქონდა აღნიშნული ეს ცნობა სიმართლეს არ შეეფერება (იმდროინდელ სპარსულ ენაზე არსებულ

---

[1] კ. გრიგოლია, ახალი ქართლის ცხოვრება, თბილისი, 1954, გვ. 270.

[2] ვახუშტი, საქართველოს ცხოვრება, თბილისი, 1913, გვ. 3—5.

[3] კ. გრიგოლია, ახალი ქართლის ცხოვრება, გვ. 305.

[4] ვახუშტი, საქართველოს ისტორია, გვ. 291.

[5] იქვე, გვ. 284.

წყაროებში ამის შესახებ არაფერია თქმული. ვფიქრობთ, რომ ეს ისე იყოს, როგორც ვახუშტი წერს, თემურის მეხოტბე ისტორიკოსებს არ გამოეპარებოდათ მისი აღნიშვნა!), ეს ერთი და მეორეც, იმ დროს ათაბაგად ბექა კი არაა, აღბუღაა. ეს აღნიშნული აქვთ თემურის ისტორიკოსებს[1].

ვახუშტი წერს: „შემდგომად მოკვდა ათაბაგი ბექა 1391, ქართულსა 79 და ნებითა მეფის ძის გიორგისათა დაჯდა ათაბაგად ძე ბექასი იოანე“[2], სპარსული და სპარსულენოვანი წყაროებიდან კი ვიცით, რომ ივანე (იოანე) ათაბაგი იყო ძე აღბუღა ათაბაგისა[3], ასე რომ, აქ ვახუშტი აშკარად ცდება[4].

კიდევ: ვახუშტი წერს თემურის მიერ თბილისის ალყა ექვს თვეს გრძელდებოდაო[5], სპარსულ ენაზე არსებული წყაროების ცნობები კი ამის საწინააღმდეგოდ მეტყველებენ... თემურის თანამედროვე ისტორიკოსი ნიზამ ად-დინ შამი გვამცნობს, რომ დიდი დამპყრობელი ნახჩევანიდან საქართველოსაკენ დაძრულა 1386 წლის 22 ივნისსა და 22 ივლისს შორის მონაკვეთში (تیر ماه), ხოლო შერეფ ად-დინ ალი იეზდის, მუინ ად-დინ ნათანზის და აბდ არ-რეზაყ სამარყანდის მიხედვით — ზაფხულის ბოლოს და შემოდგომის დასაწყისში[6]. მან ჯერ გარნისის ციხე აიღო, მერე სარმალუს ციხე, სასტიკი ბრძოლის შემდეგ ყარსის ციხე, გადაიარა აღბუღას სამფლობელო და თბილისისაკენ გაემართა.

თუ თვალს გავადევნებთ თემურის მოძრაობის მარშრუტს, დავრწმუნდებით, რომ მას ივლისიდან კარგა დრო დასჭირდებოდა, სანამ თბილისს მოადგებოდა (გზაზე მას ბრძოლით უხდებოდა ციხეების აღება!); ე. ი. უნდა ვივარაუდოთ, რომ იგი თბილისს, უკიდურეს შემთხვევაში, ნოემბრის დასაწყისისათვის შემოადგა; ხოლო ბიზან-

---

[1] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 99; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 292; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 135 ა; მუინ ად-დინ ნათანზი, ფ. 296 ბ.

[2] ვახუშტი, საქართველოს ისტორია, გვ. 287, 288.

[3] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 366; მირხონდი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 443; ხონდემირი, „ჰაბიბ ას-სიიარ“, 3, გვ. 516.

[4] ვახუშტი ბაგრატიონის შეცდომას, 1391 წ. ბექა ათაბაგის გარდაცვალების შესახებ იმეორებენ იოანე ბატონიშვილი და მარი ბროსე (იხ. კელ. მასობ. H 2134, ფ. 722 r; საქართველოს ისტორია, I, გვ. 221).

[5] ვახუშტი, საქართველოს ისტორია, გვ. 284.

[6] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 99; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 289; მუინ ად-დინ ნათანზი, ფ. 281 ბ; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 135 ა.

ტიელი მემატიანის მიქელ პანარეტოსის ცნობით, თბილისი აღებული იქნა თემურის მიერ 1386 წლის 21 ნოემბერს. ამრიგად, ვახუშტის ცნობა მცდარია. სავსებით მართალია ივ. ჯავახიშვილი, როდესაც წერს „ვახუშტის ეს ცნობა ქართველთა დამარცხების საბოდიშებლად უნდა იყოს მომდევნო თაობათა მიერ ზეპირგადმოცემით შეთხზული"[1].

ვახუშტი ბაგრატიონს გამოტოვებული აქვს ისეთი მნიშვნელოვანი ფაქტების აღწერა, როგორიცაა ზოვრეთის და ფანასკერტის გამაგრებული ციხეების აღება თემურის მიერ, გამოქვაბულებში თავშეფარებული ხალხის ამოწყვეტა და სხვ.

ვახუშტი ბაგრატიონი, ისევე, როგორც „სწავლულ კაცთა" კომისია, ამახინჯებს საკუთარსა თუ გეოგრაფიულ სახელებს: მაგ., სპარსული და სპარსულენოვანი წყაროების ჯანიბეგი (ზედგენიძე — ამილახორი) ვახუშტის ჯანდიერად უქცევია[2], მენიკ-კული—მანგლისად[3] და სხვა.

ვახუშტი შეცდომით მოგვითხრობს, რომ თითქოს იოანე ათაბაგი თემურთან მოვიდა დიდი ძღვენით და მასთან ერთად იყო კონსტანტინე უფლისწული, რომელიც თითქოს გიორგი მეფემ ელჩად გამოგზავნა თემურთან. ცოტა ზემოთ ვახუშტი მოგვითხრობს, რომ გიორგი მეფემ კონსტანტინე ელჩად გააგზავნა თემურთანო[4].

სპარსული და სპარსულენოვანი წყაროების მ ე ფ ი ს ძ მ ა ვახუშტისთან კონსტანტინედაა სახელწოდებული (ეს მართლაც ასეა!), მაგრამ საქმე ისაა, რომ კონსტანტინე მეორედ, ე. ი. ივანე ათაბაგთან ერთად. ელჩად კი არაა წარგზავნილი თემურის კარზე, არამედ იგი ძმასთან, ე. ი. მეფე გიორგისთან ნაჩხუბარია და ამიტომ გადადის მტრის მხარეზე (ვიმეორებთ ივანე ათაბაგთან ერთად!). ესეც შეცდომაა ვახუშტისა!.

მაგრამ, უნდა ითქვას, რომ ვახუშტის ზოგიერთი ისეთი ცნობაც აქვს შეტანილი თავის თხზულებაში, რომლებიც სპარსულ ენაზე არსებულ წყაროებში ერთი შეხედვით არაა, მაგრამ იმავე წყაროების არაპირდაპირი ცნობებით დასტურდება. მაგ., ვახუშტი მოგვითხრობს, რომ თემურის შემოსევით 1396 წელს ისარგებლა კონსტანტინემ და

---

[1] ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, ქართველი ერის ისტორია, III, თბ., 1966, გვ. 289.

[2] ვ ა ხ უ შ ტ ი, საქართველოს ისტორია, გვ. 293.

[3] ვ ა ხ უ შ ტ ი, დასახ. ნაშრ., გვ. 293.

[4] ვ ა ხ უ შ ტ ი, დასახ. ნაშრ., გვ. 293.

გამეფდა იმერეთში: „ამ ჟამად განდგა ძე ბაგრატისავე კონსტანტინე, დაიპყრა იმერეთი და იწოდა მეფედ“[1].

ეს ცნობა საინტერესოა, რადგან სპარსულ ენაზე არსებული წყაროების არაპირდაპირი ცნობებით კონსტანტინეს გამეფება გიორგი მეფის სიცოცხლეშივე (საფიქრებელია ჯერ იმერეთში, ხოლო შემდეგ, ფორმალურად მაინც, მთელ საქართველოში) თითქოს დასტურდება (ამის შესახებ ქვევით გვექნება ვრცლად საუბარი!).

ასეთია მოკლედ ვახუშტი ბაგრატიონის ცნობები საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევების შესახებ.

თემურ-ლენგის საქართველოში ლაშქრობები მოთხრობილია „ახალი ქართლის ცხოვრების“ ე. წ. მეორე ტექსტში („ქართლის ცხოვრების“ გადაკეთებული გაგრძელება).

ხსენებული თხზულება, როგორც ცნობილია, XVIII საუკუნის 60-იან წლებში ჩნდება. იგი შედგენილი უნდა იყოს ერთი კაცის მიერ[2]. ავტორის[3] მიზანი იყო „სწავლულ კაცთა“ კომისიის ნაშრომში დაშვებული შეცდომების გასწორება და ნაკლოვანი ადგილების შევსება.

შინაარსის მხრივ გაგრძელების ეს ვარიანტი „სწავლულ კაცთა“ კომისიის ნაშრომის გადაკეთებას წარმოადგენს. საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევების აღწერა ზოგჯერ სიტყვა-სიტყვითაა შეტანილი „კომისიის“ თხზულებიდან ამ ნაშრომში[4]. მაგრამ, გარდა ამისა, თხზულების ავტორს გამოუყენებია აგრეთვე „ძეგლი ერისთავთა“[5], სახარება, ბიბლია[6], ფსალმუნნი[7] და სხვ.

თხზულების ავტორი ძალაუნებურად იმეორებს იმავე შეცდომებს, რაც „სწავლულ კაცებს“ აქვთ თავიანთ ნაშრომში, ხოლო ზოგჯერ საკუთარ შეცდომებსაც უმატებს. მაგ., ავტორი მოგვითხრობს ქართველების ბრძოლის შესახებ თემურის ლაშქართან. ამ ბრძოლის აღწერა რამდენადმე გვაგონებს ხიმშიას „ხეობაში“ თემურის ლაშქრობის აღწერას[8]. თხზულების ავტორი ამ დროს ერთად იხსენიებს მეფე ბაგრატს და მეფე გიორგის[9], იმ დროს, როდესაც თემურის მიერ ხიმ-

---

1 ვახუშტი, დასახ. ნაშრ., გვ. 291.

2 ქ. გრიგოლია, ახალი ქართლის ცხოვრება, გვ. 309.

3 ქ. გრიგოლიას აზრით, ავტორი თბილელი, სამღვდელო [illegible] უნდა იყოს.

ქ. გრიგოლია, დასახ. ნაშრ. 310, 312.

4 ქ. გრიგოლია, დასახ. ნაშრომი, გვ. 308.

5 ახალი ქართლის ცხოვრება, მეორე ტექსტი, გვ. 449.

6 იქვე, გვ. 452.

7 იქვე, გვ. 460, 461.

8 იქვე, გვ. 457.

9 იქვე, გვ. 459.

შიას „ხეობის“ დარბევის დროს (1399 წ.) მეფედ მხოლოდ გიორგია, ხოლო მისი მამა მეფე ბაგრატი გარდაცვლილია (გარდაიცვალა 1393 წ. ვახუშტის მიხედვით—1395 წ.).

ავტორი თარიღს მხოლოდ ორგან ასახელებს: თემურის პირველი შემოსევისას — 1393 წელს და მეექვსე შემოსევისას—1402 წ. (ქრონიკონი იყო ქ), ბოლოს კი აცხადებს „რამეთუ შჯდგზის იავარ ჰყო საქართველო ბოროტმან და ღმრთისა მიერ რისხვეულმან და ამიერით-გან დააცადა“[1].

ასეთია ქართული წყაროების ცნობები საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევების შესახებ.

როგორც ვხედავთ, ქართული წყაროები ან საკმაოდ ძუნწად მოგვითხრობენ საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევების შესახებ (ქრონიკები, საბუთები, „ძეგლი ერისთავთა“) ან არა და, სპარსულსა და სპარსულენოვან წყაროებზე დაყრდნობით XVII—XVIII სს. ქართული საისტორიო თხზულებების მონათხრობი შედარებით ვრცელია, ალაგ-ალაგ ეთანხმება კიდეც სპარსულ ენაზე არსებული პირველწყაროების სათანადო ადგილებს, მაგრამ ქართულ საისტორიო ნაშრომებში მოვლენების თანამიმდევრობა ხშირად არეულ-დარეულია, ზოგიერთი მნიშვნელოვანი მოვლენა საერთოდ არაა, ქრონოლოგია არაზუსტია (განსაკუთრებით ნარატიულ წყაროებში), ან საერთოდ არაა, საკუთარი და გეოგრაფიული სახელები დამახინჯებულია და სხვ. ზემოთქმულის შემდეგ, ვფიქრობთ, შეგვიძლია დავასკვნათ: თემურ-ლენგის საქართველოში შემოსევების შესწავლისას ხსენებული ქართული ნარატიული თხზულებების გამოყენება განსაკუთრებულ კრიტიკულ მიდგომას მოითხოვს; მათი გამოყენებისას მკვლევარს დიდი სიფრთხილე მართებს, ამიტომაც აუცილებელია ამ წყაროების ცნობების შეჯერება უცხოური, პირველ რიგში კი სპარსული და სპარსულენოვანი წყაროების ცნობებთან.

და ბოლოს, ვფიქრობთ, უადგილო არ იქნება თუ მოვიგონებთ როგორ შეფასებას აძლევდა ივ. ჯავახიშვილი ზემოხსენებულ ქართულ თხზულებათა ცნობებს; იგი წერდა: „როგორც „ქართული საისტორიო მწერლობის“ მიმოხილვაში გამორკვეული მაქვს, არც ვახტანგ მეფის დროს ეგნატაშვილის ბერის მეთაურობით შედგენილს „ახალ ქართლის ცხოვრებაში“ და არც ფარსადან გორგიჯანიძის საისტორიო თხზულებაში ამ ხანის ამბების მოთხრობა დამოუკიდებელ ძველ ქართულ წყაროებზე არ არის დამყარებული. „ერისთავთა ძეგლში“ შეტანილი ცნობები კი მეტად მოკლეა და ზოგადად არის გამოთქმული, ამი-

---

[1] ახალი ქართლის ცხოვრება, მეორე ტექსტი, გვ. 471.

ტომაც მხოლოდ მათი გამოყენება არ შეიძლება. ასეთ პირობებში მკვლევარს ან უნდა საქართველოს იმ დროინდელი მდგომარეობის გაშუქებაზე სრულებით უარი ეთქვა, ანდა უცხო წყაროები გამოეყენებინა და რასაკვირველია, მათი კრიტიკული განხილვით, მაშინდელი სინამდვილის გამორკვევა ეცადნა“ [1].

წინამდებარე ნაშრომი, როგორც უკვე ითქვა, უცხო, ძირითადად სპარსული და სპარსულენოვანი, პირველწყაროების ცნობების ანალიზის საფუძველზე საქართველოს მაშინდელი ვითარების შესწავლის ცდას წარმოადგენს.

## § 2. თემურ-ლენგის შემოსევები საქართველოში სპარსული და სპარსულენოვანი წყაროების მიხედვით [2]

1370 წლისათვის თემურ-ლენგი ფაქტიურად ერთადერთი მბრძანებელი გახდა მავერანაჰრში. ამიერიდან იწყება დიდი დაპყრობითი ომების ციკლი, რომელიც მხოლოდ თემურ-ლენგის სიკვდილმა შეწყვიტა.

დიდი დაპყრობების წინ თემურ-ლენგმა თავისი ძალაუფლება მდ. სირ-დარიის ქვემო წელში განამტკიცა, სადაც თეთრი ურდოს სახანო იყო.

თემური ჩაერია თეთრი ურდოს შინადინასტიურ ბრძოლაში. მან მხარი დაუჭირა თეთრი ურდოს ხანის ტახტის ერთ-ერთ პრეტენდენტს თოხთამიშ-ხანს, რომელიც შემდეგ, მისივე დახმარებით, ოქროს ურდოს ხანიც გახდა.

1372 წ. თემურ-ლენგმა პირველად დაიპყრო ხორეზმი. შემდეგ წლებში კი მან ხუთჯერ ილაშქრა აჯანყებული ხორეზმელების წინააღმდეგ. 1388 წელს მან სასტიკად ააოხრა ქ. ურგენჩი, ხორეზმის დედაქალაქი. მდიდარი ქალაქი თემურის ბრძანებით მიწასთან იქნა გასწორებული. მხოლოდ ზოგიერთი შენობა გადარჩა დანგრევას. 1391 წელს თემურმა ნება დართო ქალაქის ნაწილობრივ აღდგენისა[3].

---

1 ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, თბილისი, 1966, გვ. 279.

2 საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევებს სხვა უცხოური წყაროების (სომხური, ევროპული, არაბული...) მიხედვით ჩვენ შეგნებულად არ განვიხილავთ ცალკე, რადგან მათი ცნობები ფაქტობრივი მასალის სიუხვით და სისრულით ბევრად ჩამორჩება სპარსული და სპარსულენოვანი თხზულებების ცნობებს. თუმცა მათი გათვალისწინება აუცილებლად მიგვაჩნია და თავ-თავის ადგილას ვითვალისწინებთ კიდეც.

3 А. Якубовский. Тимур, стр. 53.

თოხთამიშის წინააღმდეგ ბრძოლის პარალელურად თემური ლაშქრობს ირანსა და ამიერკავკასიაში (თუ რა იყო ამ ლაშქრობის მიზეზი, ამის შესახებ ზემოთ, თავის ადგილას, გვქონდა საუბარი).

1386 წელს თემურ-ლენგმა თავრიზი აიღო. სულთანი აჰმედ ჯალაერი ბაღდადს გაიქცა. თემურ-ლენგმა ის ზაფხული თავრიზსა და მის მიდამოებში გაატარა, შემდეგ კი შუა ზაფხულში თუ ზაფხულის ბოლოს ან შემოდგომის დასაწყისში (წყაროები სხვადასხვაგვარ ცნობას გვაწვდიან!) ნახიჩევანის გზით დაიძრა. მისმა მეომრებმა გარნისის ციხე აიღეს და მისი მფლობელი შეიხ ჰასანი მის უმაღლესობასთან მოიყვანეს[1].

შემდეგ თემური სურმარის ციხეს შემოადგა (ეს ციხე მდ. არეზზე იდო), ციხე აიღო და დააქცია, იქიდან კი ყარსის ციხისაკენ გაემართა. ყარსის ციხე ძალზე გამაგრებული ყოფილა. მისი მფლობელი, სპარსულ ენაზე არსებული წყაროების მიხედვით, ფირუზ-ბახთი იყო, რომელმაც სასტიკი ბრძოლა გაუმართა თემურის მოლაშქრეებს, მაგრამ, როდესაც მისთვის ცხადი შეიქმნა, რომ ბრძოლის გაგრძელებას აზრი აღარ ჰქონდა, იგი თემურს დამორჩილდა. თემურ-ლენგი მას მოეფერა და დაასაჩუქრა[2]. ყარსი სავაჭრო-საქარავნო გზაზე იდო და როგორც ჩანს მისი მფლობელის გაერთგულებას თემური დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა.

---

[1] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 99; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 289, 291; აბდ არ-რეზაკ სამარყანდი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 135 ა; მირხონდი, „როუზათ ას-საფა“ VI, გვ. 187, 188; ხონდემირი, „ჰაბიბ ას-სიიარ“, 3, გვ. 439.

ნიზამ ად-დინ შამის „ზაფარ-ნამეში“ ციხის სახელია گروم (გარუმ); ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 99; შერეფ ად-დინ ალი იეზდთან گرنی (გარნი), შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 291; მუინ ად-დინ ნატანზი ამ ციხეს უწოდებს گرم (გარმ), ისქანდერის ანონიმი, C 381, ფ. 281ბ; აბდ არ-რეზაკ სამარყანდი ამ ციხეს უწოდებს گرمد, აბდ არ-რეზაკ სამარყანდი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, C 441, ფ. 135 ა; მირხონდი گرنی. მირხონდი, „როუზათ ას-საფა“. VI, გვ. 147; ხონდემირთან ამ ციხეს უწოდებს گرنی (გარნი), ხონდემირი, „ჰაბიბ ას-სიიარ“, 3, გვ. 439.

[2] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 98, 99; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 291; ისქანდერის ანონიმი, ფ. 281 ბ; აბდ არ-რეზაკ სამარყანდი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 135ა; მირხონდი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 147; ხონდემირი, „ჰაბიბ ას-სიიარ“, 3, გვ. 439.

ყარსის აღების შემდეგ თემურ-ლენგმა ლაშქარი თბილისის ასაღებად გამოგზავნა. ისტორიკოსები მოგვითხრობენ, რომ იმ დროს საშინელი სიცივე და თოვლი ყოფილა. მოლაშქრეებმა აღბუღას სამფლობელოს (სამცხე) მაღლობები გადაიარეს და ქაითუს გზით[1] თბილისისაკენ გაემართნენ და მის სანახებს მიაღწიეს[2].

თბილისის ციხე საგულდაგულოდ იყო გამაგრებული. ქართველები მისი მიუვალობის იმედით დამშვიდებულნი იყვნენ. თბილისთან სისხლისმღვრელი ბრძოლა გაიმართა. ქართველები თავგამოდებით იბრძოდნენ, მაგრამ თემურის მეომრებმა დიდი ფარები იფარეს[3] და ისე შეიჭრნენ ციხეში. ბაგრატ მეფე დაატყვევეს და მბრძანებლის ურდოში მოიყვანეს.

ნიზამ ად-დინ შამი და ფასიჰი ხაფი მოგვითხრობენ, რომ ეს ამბავი ჰიჯრის 788 წელს (=1386 წ.) მომხდარა[4].

---

[1] ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, წერს: „ქაითუს მთა იხსენიება XIV საუკუნის ერთი უსახელო სომეხი ავტორის მატიანეში. იქვე განმარტებულია, რომ ეს მთა ანისის საზღვარზე მდებარეობდა“. ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, ქართველი ერის ისტორია, III, თბილისი, 1941, გვ. 185.

[2] ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 100; შერეფ ად-დინ ალი ი ე ზ დ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 292; ი ს კ ა ნ დ ე რ ი ს ანონიმი, ფ. 281 ბ; ფასიჰი ხ ა ფ ი, B 709, ფ. 385 ბ; აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 135a; მ ი რ ხ ო ნ დ ი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 145; ხ ო ნ დ ე მ ი რ ი, „ჰაბიბ ას-სიარ...“ 3, გვ. 439.

[3] შერეფ ად-დინ ალი ი ე ზ დ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 292; ამგვარი ცნობა დაცულია XVIII საუკუნის ქართულ საისტორიო თხზულებებშიც (იხ. ქართლის ცხოვრება, II, თბილისი, 1959, გვ. 329, 450).

[4] ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე“. I, გვ. 100; ფასიჰ ხ ა ფ ი, „მოჯმალ-ე ფასიჰი“, ფ. 385 ა; თემურ-ლენგის მიერ თბილისის აღების შესახებ მოგვითხრობს ბიზანტიელი მემატიანე მიქელ პანარეტოსი. იგი წერს: „...როგორც ამბობენ ვილაცა თათარმა ამირამ, რომელსაც ხანობაც ჰქონდა, სახელად კი ერქვა თემურ-ლენგი, ხატაეთის საზღვრებიდან გამოილაშქრა. ჰყავდა, როგორც მნახველნი ამბობენ, რვაასი ათასი ჯარი; მოვიდა და დაიპყრო მთელი სპარსეთი. ამის შემდეგ შეიჭრა იბერიის მთებშიც. ომის კანონით ხელთ იგდო სატახტო თბილისი. ტყვედ ჩაიგდო გამორჩენილი სარდალი ბაგრატ მეფე და მისი მეუღლე, ჩვენი ხელმწიფის ასული მშვენიერი ქალბატონი ანა, აგრეთვე მისი ძე დავითი. ხალხი კი ქვეყნისა მახვილით დაანადგურა. რა ქონება იგდო ხელთ, რა ხატები გაძარცვა და დაწვა, რამდენი [illegible] ლი პატიოსანი, მარგალიტი, ოქრო და ვერცხლი წაიღო, არვის შეუძლია აღწეროს. ეს მოხდა 21 ნოემბერს, 6895 (ახ. წ. აღ-ით 1386) წ.“ მიქელ პ ა ნ ა რ ე ტ ო ს ი, ტრაპიზონის ქრონიკა, გვ. 44, 45.

თემურ-ლენგის მიერ თბილისის აღების შესახებ ცნობებს გვაწვდიან სომხური წყაროებიც (თომა მეწოფელი, სამუელ ანელის ქრონიკის გამგრძელებელი, გრიგოლ ხლათელი და სხვ.). იხ. ვ. ს. ნ ა ლ ბ ა ნ დ ი ა ნ ი, თბილისი ძველი სომხურ მწერლობაში, თბილისი, 1959, გვ. 113, 114; В. С. Налбандян, Тбилиси в армянских литературных памятниках древних и средних веков, Ереван, 1961, стр. 112, 113, 114.

თბილისის აღების შემდეგ თემურ-ლენგი აღმოსავლეთისაკენ გზავნის თავის ლაშქარს, თვითონ კი ყარაიას ველზე ნადირობს. აუარებელი ნადირი იქნა დახოცილი, ასე რომ, თემურის მეომრებს ნანადირევის ზიდვა გაუჭირდათ და ადგილზე დატოვეს მტაცებელ ფრინველთა და მხეცთათვის[1].

ყარაიას ველიდან თემური შაქისაკენ დაიძრა. მან თავის სავალ გზაზე მდებარე ციხეები დაიპყრო. ამასთანავე ამირა ჯეჰანშაჰს და სხვა ამირებს უბრძანა, რათა ქართველი მეომრები გაენადგურებინათ[2]. მისი ბრძანებით ლაშქარს სათავეში ჩაუდგა ამირ-ზადე მოჰამედ დერვიში; მას დავალებული ჰქონდა მტრის განადგურება შაქამდე. თემურმა არღუნშაჰი და რამზან ხოჯა თანკუთის ვილაიეთში გააგზავნა, ამირა მოჰამედ ბეგი და ამირა მუსა აყ-ჯაბის ვილაიეთზე მიდიან სალაშქროდ, ხოლო დანარჩენი ლაშქარი ელბრუსის მთიანეთს შეესია. მოლაშქრეებმა ძარცვა-რბევას და ნგრევა-აოხრებას მიჰყვეს ხელი, სადაც კი ციხე ნახეს, დაანგრიეს, ხოლო შემდეგ კი ყარაბაღში მოიყარეს თავი. თვითონ თემურიც იმ დროს იმ ლაშქარში იმყოფებოდა. იქიდან თემური ყაითაყელების ელის დასაპყრობად და წითელი ციხის დასამორჩილებლად წავიდა[3]. ყარაბაღის სორხაბთან თემური მტკვარს გადავიდა და ბარდისაკენ გაემართა. ყარაბაღში მოსვლისთანავე თემურ-ლენგმა შეპყრობილი ბაგრატ მეფე მოითხოვა და მას გამუსლიმანების წინადადება წაუყენა. ბაგრატი მოჩვენებით დათანხმდა გამაჰმადიანებაზე და თანაც დიდ დამპყრობელს ძვირფასი საჩუქრები მიართვა[4]. შერეფ ად-დინ ალი იეზდი, ფასიჰი ხაფი და ბუდაყ ყაზვინი მოგვითხრობენ, რომ ბაგრატ მეფეს, სხვა მრავალ საჩუქარს შორის, თემურისათვის უცხოდ ნაჭედი, თითქოსდა დავით წინასწარმეტყველის ნახელავი ჯაჭვის პერანგიც მიურთმევია[5].

1 შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 293.

2 ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 100; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 294; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 135a.

3 ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე", I გვ. 100, 101; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 294; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 135a.

4 ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 101; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 297; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 135 a; ფასიჰ ხაფი, „მუჯმალ-ე ფასიჰი", ფ. 386 a. ბუდაყ ყაზვინი, „ჯავაჰირ ალ-ახბარ", სალტიკოვ-შჩედრინის სახელობის საჯარო ბიბლიოთეკის ხელნაწერი, Dorn 288, ფ. 223 a.

5 შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 297; ფასიჰ ხაფი, „მუჯმალ-ე ფასიჰი", ფ. 386 a; ბუდაყ ყაზვინი, „ჯავაჰირ ალ-ახბარ", ფ. 223a.

თემურ-ლენგი ბაგრატ მეფის საჩუქრებით დიდად ნასიამოვნები დარჩა და თავის მხრივაც უხვად დააჯილდოვა საქართველოს მეფე. ისტორიკოსთა სიტყვით, თემურმა ბაგრატს მისი კუთვნილი სამეფოს გამგებლობა მისცა, მრავალი საბოძვრითა და უსაზღვრო წყალობით გამოარჩია და წასვლის ნება დართო[1].

ამ დროს თემურს ეახლა შირვანის მბრძანებელი შეიხ იბრაჰიმ დერბენდი და მორჩილება გამოუცხადა მას. თემურის ისტორიკოსს მშვენივრად შეუნიშნავს შეიხ იბრაჰიმის გამჭრიახობა და დიპლომატიური ნიჭი. ამიტომაცაა, რომ ასე დაწვრილებით მოგვითხრობს იმ ხერხების შესახებ, რომლის საშუალებითაც შირვანშაჰმა ქვეყანა აოხრებას გადაარჩინა და თანაც თავისი ბატონობა უზრუნველჰყო.

შეიხ იბრაჰიმმა თემურს ძვირფასი საჩუქრები მიართვა და თანაც ისე მახვილგონიერად მოიქცა — აღნიშნავს შერეფ ად-დინ ალი იეზდი — რომ დიდი დამპყრობელი მისი ქვეყნისადმი პატივისცემითა და კეთილგანწყობილებით განეწყო.

შირვანის მბრძანებელმა ყველაფერი, ნივთი თუ სულიერი, სულ ცხრა-ცხრა მიართვა თემურს, მხოლოდ მონა იყო რვა. იმ მონებს შორის თვითონ ჩადგა მეცხრედ და ისე ეახლა დიდ დამპყრობელს[2].

თემურს ძალიან ესიამოვნა შირვანშაჰის ამგვარი საქციელი. იგი უხვად დაასაჩუქრა და შირვანის მბრძანებლობა (შაბირანი, შემახა) იალბუზის მთამდე მას უწყალობა[3]. ამავე დროს თემურთან მივიდნენ და დამორჩილდნენ გილანის ხელმწიფეების ვაჟებიც, რომელნიც ად-

---

[1] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 101; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 297; XV საუკუნის ისტორიკოსს თომა მეწოფელს მოთხრობილი აქვს თითქოს ბაგრატმა მაჰმადიანობა მოჩვენებით მიიღო, თემური მოატყუა, ლაშქარი გამოართვა, ამავე დროს კი თავის შვილებს აცნობა მტრის ჯარის მოახლოვება და ამოსწყვიტა ისინი. იხ. თომა მეწოფელი, ლანგ-თემურის ისტორია, თბილისი, 1937, გვ. 19. Фома Мецопский. История Тимур-ланка, Баку, 1957, стр. 58, 59; დაახლოებით ასეთივე ცნობა, როგორც ჩანს, თომა მეწოფელის თხზულებაზე დამყარებით, არის „ახალი ქართლის ცხოვრების" პირველსა და მეორე ტექსტებში და ვახუშტი ბაგრატიონის თხზულებაში. ჩვენი აზრით, ივ. ჯავახიშვილმა საფუძვლიანად დაასაბუთა თომა მეწოფელის ამ ცნობის სიყალბე, ამიტომ, აქ ამაზე აღარ შევაჩერებთ სიტყვას. იხ. ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, თბილისი, 1966, გვ. 290—293.

[2] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 297; ამგვარი ცნობა დაცულია მირხონდთან და ხონდემირთანაც. იხ. მირხონდი, „როუზათ ას-საფა", VI, გვ. 150; ხონდემირი, „ჰაბიბ ას-სიარ", 3, გვ. 439.

[3] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 101; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", გვ. 135 ff; მირხონდი, „როუზათ ას-საფა", VI, გვ. 150; ხონდემირი, „ჰაბიბ ას-სიარ", 3, გვ. 439.

რე თავიანთი ქვეყნის ბუნებრივი პირობების იმედით, არ ემორჩილებოდნენ თემურ-ლენგს.

თემურმა ის ზამთარი ყარაბაღში, მდ. არეზის პირას გაატარა. ამასობაში მან შეიტყო, რომ ოქროს ურდოს ხანი თოხთამიში კვლავ შემოესია მის სამფლობელოს შუა აზიაში; თემური მავერანაჰრისაკენ გაემართა.

თოხთამიშ-ხანმა ისარგებლა თემურ-ლენგის საქართველოში ყოფნით, თავს დაესხა მავერანაჰრს და აჯანყებისაკენ წააქეზა ხორეზმის მმართველი სოლეიმან სუფი. სოლეიმან სუფი ადვილად წამოეგო თოხთამიშის ანკესზე: იგი აჯანყდა, რამაც საშინლად განარისხა თემური.

1389, 1391, 1394/5 წლებში თემურ-ლენგი კვლავ თოხთამიშის წინააღმდეგ იბრძვის[1].

1391 წლის 18 ივნისს თემურმა კონდურჩასთან სასტიკად დაამარცხა თოხთამიში, მაგრამ ოქროს ურდოს სამხედრო რესურსები ჯერ კიდევ დიდი იყო: მიუხედავად სასტიკი დამარცხებისა თოხთამიში ბრძოლას არ წყვეტდა[2].

1394 წელს თემური, თოხთამიშის წინააღმდეგ ბრძოლის პარალელურად, შემოესია საქართველოს.

სპარსულ ენაზე არსებული წყაროების ცნობით, ჰიჯრის 796 წლის შევალის თვეს (1394 წლის ივლის-აგვისტო) თემურ-ლენგი მეორედ შემოესია საქართველოს. ამირა ბირჰან ოღლანი, ამირა სეიფ ად-დინი, ჯეჰანშაჰ ბაჰადური საქართველოსაკენ (კერძოდ ახალციხისაკენ) გაგზავნა, ხოლო თვითონ კი ალა-თაღის მთიანეთის გზით გამოემართა. თემურმა დიდი ნადირობა გამართა: უამრავი ნადირი დახოცეს: შემდეგ იქიდან აიყარა და ყარსთან ჩამოხდა. აქ თემურს შეილიშვილის (შაჰრუხის ძის) შეძენა შეატყობინეს და იგიც მენიკ-კულის ველზე მხიარულებას მიეცა[3].

აქ თემურს ეახლნენ ის სარდლები, რომელნიც საქართველოს დასარბევად იყვნენ გაგზავნილნი. მოლაშქრეები, მტკიცე ციხეების აღების შემდეგ, მოუიდნენ თავიანთ მბრძანებელთან.

ისტორიკოსები მოგვითხრობენ, რომ თემურმა არაგვის ხეობისაკენ გაილაშქრა, რადგან იქ ბევრი მტერი ეგულებოდა. მათი დამარცხებისა და დახოცვის შემდეგ, იქიდანაც აიყარა და თბილისში ჩა-

---

1 А. Якубовский. Тимур, стр. 63.

2 იქვე.

3 ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 156, 157; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 520; ხონდემირი, „ჰაბიბ ას-სიარ", 3, გვ. 461. (ხონდემირი ... ახალციხისაკენ თემურის გალაშქრება აღნიშნული არაა).

მოხდა. შემდეგ თემურმა შაქის ვილაიეთის დაპყრობა ბრძანა. ამირ ჰაჯი სეიფ ად-დინი და ჯეჰანშაჰ ბაჰადური სხვა დანარჩენ ამირებთა ერთად ამ ბრძანების თანახმად წავიდნენ და შაქის ვილაიეთი დაიპყ რეს.

თემურმა შეიხ ნურ ად-დინი შაქის მთიანეთში გააგზავნა მრავალ რიცხოვანი ლაშქრით. შეშინებული სიდი ალი შაქისელი გაიქცა; თე მურის მოლაშქრეებმა მთელი მისი სამფლობელო აიოხრეს. ამის შემ დეგ მდევრები თემურის ურდოში დაბრუნდნენ[1].

ამასობაში თემურ-ლენგს შირვანის მხრიდან ამბავი მოუვიდა (შირვანი ამ დროს თემურის ხარკის გადამხდელია), რომ თოხთამიშის ლაშქარმა დერბენდი გამოიარა და შირვანს აოხრებსო. თემური მყის- ვე დაიძრა თოხთამიშთან შესახვედრად. თოხთამიშმა ამ ამბის გაგე- ბისთანავე პირი იბრუნა და გაიქცა. თემური მდ. მტკვარზე გადავიდა და ყიშლაყად დადგა მაჰმუდ-აბადის მახლობლად. მან ის ზამთარი იქ გაატარა, ხოლო როდესაც გაზაფხულდა, კვლავ თოხთამიშ-ხანთან საბრძოლველად გაემართა[2].

თემურ-ლენგს მტკიცედ ჰქონდა გადაწყვეტილი თოხთამიშის საბოლოოდ დამარცხება. 1395 წელს მან მიზანს მიაღწია: თემურმა დაამარცხა თოხთამიში და თითქმის საბოლოოდ გაანადგურა იგი. ამ- ჯერად თოხთამიშის ძალები იმდენად დასუსტებული იყო, რომ მან წინააღმდეგობის გაწევა ვეღარ შეძლო და თემურს თავისუფლად გაეხსნა გზა ვოლგისპირეთისაკენ — ოქროს ურდოს დედაქალაქ სა- რაი ბერქესაკენ. თემურის მოლაშქრეებმა დიდი და მდიდარი ქალაქი აიღეს, გაძარცვეს და გადასწვეს. მოსახლეობა დახოცეს, ნაწილი კი ტყვედ წაიყვანეს; ფასეულობა გაზიდეს. განადგურებული იქნა სავა- ჭრო-საქარავნო გზებზე მდებარე სხვა ქალაქებიც (ასტრახანი, ყირი- მის ქალაქები და სხვ.).[3]

თოხთამიშის დამარცხებისა და ზემოაღნიშნული ქალაქების დარ- ბევა-აოხრების შემდეგ, თემურ-ლენგი დერბენდისა და აზერბაიჯანი- საკენ გამოემართა.

---

[1] ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე“, I გვ. 157; შერეფ ად-დინ ალი ი ე ზ დ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 521, 522; აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 163 ა; მ ი რ ხ ო ნ დ ი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 244; ხ ო ნ დ ე მ ი რ ი, „ჰაბიბ ას-სიიარ“, 3, გვ. 462.

[2] ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 157; შერეფ ად-დინ ალი ი ე ზ დ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 521, 522; აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 163 ა; მ ი რ ხ ო ნ დ ი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 244; ხ ო ნ დ ე მ ი რ ი, „ჰაბიბ ას-სიიარ“, 3, გვ. 462.

[3] Сборник материалов, относящихся к истории Золотой Орды, стр. 173—187.

შერეფ ად-დინ ალი იეზდის ცნობით, თემურმა თავის ვაჟს მირანშაჰს უწყალობა „ჰულაგუს ტახტი“ და მისი კუთვნილი ულუსი ირანში, რომელიც მოიცავდა ტერიტორიას დერბენდიდან ბაღდადამდე და ჰამადანიდან რუმამდე[1]. ეს ცნობა ზუსტდება ჰაფიზ-ე აბრუსა და აბდ არ-რეზაყ სამარყანდის მონაცემებით.

ხსენებული წყაროების მიხედვით, თემურმა, დაშთ-ე ყიფჩაყის, ურუსის და აზაკის დაპყრობიდან დაბრუნების შემდეგ ერაყების სახელმწიფოები, აზერბაიჯანი, არანი და მუღანი დერბენდამდე, საქართველო, სომხეთი (არმენია) და ქურთისტანი ამირ-ზადე მირანშაჰს უბოძა... მხარეთა მბრძანებლები, რომლებიც წინათ სხვა მბრძანებლებს ქედს არ უხრიდნენ და არცერთ ხელმწიფეს არ ემსახურებოდნენ, როგორიც იყვნენ შეიხ იბრაჰიმ დერბენდი, კონსტანტინე ქართველი, ყარა-ოსმან თურქმენი და სხვა მბრძანებლები, მას დამორჩილდნენ. ისინი თვით მივიდნენ მორჩილებით მის უმაღლესობასთან და (მისი მხრიდან) დასაჩუქრებითა და პატივისცემით გაბედნიერდნენ[2].

ეს ცნობა ძალზე საინტერესოა! როგორც უკვე ვთქვით, ქართულ წყაროებში მოიპოვება ცნობა, რომ საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევით უსარგებლია გიორგი მეფის ძმას კონსტანტინეს და იმერეთი დაუპყრია[3]. ზემოთ მოტანილი სპარსულენოვანი წყაროების ცნობის მიხედვით, კონსტანტინე ემორჩილება მირანშაჰს. ამავე დროს მოვიგონოთ, რომ ეს კონსტანტინე იხსენიება ცალკეულ მხარეთა მბრძანებლებს შორის (ამირა შეიხ იბრაჰიმი და სხვ.). ასე რომ, ჩვენ შესაძლებლად ვთვლით ქართული წყაროს ცნობა ნამდვილად მივიჩნიოთ და დავასკვნათ, რომ გიორგი მეფის ძმამ კონსტანტინემ ისარგებლა თემურის შემოსევით და, ალბათ, მისი მხარდაჭერით იმერეთში გახელმწიფდა.

თოხთამიშის განადგურებისა და ამიერკავკასიის ქვეყნების დალაშქვრის შემდეგ თემურ-ლენგი ახალი ომისათვის ემზადებოდა. 1398 წელს თემური მრავალრიცხოვანი ჯარით ინდოეთს შეესია. 1398 წლის 19 დეკემბერს თემურმა ქ. დელი აიღო და გაძარცვა[4]. ინდოეთის ლაშქრობა მან 1399 წელს დაამთავრა.

თემურის მოშორებით ისარგებლეს მისგან დაპყრობილმა და გაწამებმა ქვეყნებმა და აჯანყებისათვის სამზადისს შეუდგნენ. სხვებს

---

[1] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 445, 557.

[2] ჰაფიზ-ე აბრუ, „ზუბდათ ათ-თავარიხ“; გვ. 146; იხ. აგრეთვე, აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 190 ნ.

[3] თ. ჟორდანია, ქრონიკები, II, გვ. 201; ვახუშტი, საქართველოს ისტორია, გვ. 291.

[4] А. Ю. Якубовский, Тимур и его время, стр. 358.

არც საქართველო ჩამორჩა. თემურის თანამედროვე ისტორიკოსი
ზამ ად-დინ შამი მოგვითხრობს, რომ „როდესაც ძლევამოსილი ა
რა საჰებყერანი ინდოსტანიდან დედაქალაქ სამარყანდში დაბრუნ
მის დიდებულ სმენას მიაღწევინეს, რომ ირანის სახელმწიფოს, გ
საკუთრებით კი აზერბაიჯანის და მისი ქვეშევრდომების მდგომარე
ბა დაძაბუნებულია, ზოგჯერ ქართველებისა და სომხების ლაშქა
ქვეშევრდომებს აწუხებსო“[1].

აჯანყდა სიდი ალი შაქისელიც, რომელმაც დახმარებისათვის მ
მართა გიორგი მეფეს. ისტორიკოსი საგანგებოდ აღნიშნავს, რომ თუ
ცა სიდი ალი მუსლიმანი იყო, მაგრამ რადგან მისი სამფლობელ
აოხრეს, ქართველებს შეუკავშირდა და ალინჯის ციხეზე სულთან თ
ჰერის გამოსახსნელად წავიდნენო[2]. როგორც ვხედავთ, საერთ
მტრის, მომთაბარული საფრთხის წინააღმდეგ ერთად გამოდიან ამიერ
კავკასიის ქრისტიანი და მუსლიმანი კულტურული მეურნეობის მქონ
ხალხები.

ქართველებმა სულთან თაჰერი ციხიდან გამოიყვანეს, ციხე კი ჰა
ჯი სალეჰს, სიდი აჰმედ ალიშაჰს და სამ ქართველ აზნაურს ჩაა
ბარეს[3].

სასტიკ ბრძოლაში, რომელიც ამირ-ზადე აბუბექრსა და ქართვე-
ლებს შორის მოხდა, სიდი ალი შაქისელი მოკლული იქნა. გამარჯვე-
ბული ქართველები და სულთან თაჰერი საქართველოში წამო-
ვიდნენ[4].

ჰიჯრის 802 (=1399) წელს თემურ-ლენგი ხორასნიდან დაიძრა,
სულთანიის გზით ყარაბაღს მივიდა, ხოლო იქიდან საქართველოსაკენ
გამოემართა. აქ თემურს ეახლნენ ადრე მოკლული სიდი ალი შაქისე-
ლის შვილი, რომელსაც მამის ადგილი ეკავა, და შირვანის მბრძანებე-
ლი შეიხ იბრაჰიმი, თემურმა ისინი შეიწყალა და დასაჩუქრებული

---

[1] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 212.

[2] აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 191 ნ.

[3] აბდ არ რეზაყ სამარყანდი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 191 ნ.

[4] აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 191 ნ. ალინჯაზე ქართველთა გალაშქრების შესახებ მოგვითხრობს იმდროინდელი ქართული წყაროც: „მაშინ გიორგი მეფე განილაშქრა ალინჯას ყოვლითა სპითა ქართველითა, იმერლითა, მესხითა და შირვანელითა. მივიდა ალინჯას და გამოიყვანა ძე სულტნისაჲ შეყენებული ციხესა ალინჯისასა და დაჰოცა ლაშქარი თემურ-ყანისაჲ და მოვიდა განმარჯვებული“. ძეგლი ერისთავთა, შ. მესხიას გამოცემა, მასალები საქართველოს და კავკასიის ისტორიისათვის, ნაკვ. 30, თბილისი, 1954, გვ. 358.

დაბრუნა, თვითონ კი ხიმშიას „ხეობას" (კახეთი თუ ჰერეთი) შეესია[1].

თემურის ბრძანებით, გაუვალი ტყეები მეომრებს დაუყვეს, რათა გაეჩეხათ და გზა გაეკაფათ ლაშქრისათვის. ოცი დღის განმავლობაში განუწყვეტლივ თოვდა. ქართველები თავგამოდებით იბრძოდნენ და როგორც ისტორიკოსი შერეფ ად-დინ ალი იეზდი მოგვითხრობს, „თოვლის ზედაპირი დაჭრილ-დახოცილთა სისხლისაგან წითლად იყო შეღებილი"[2].

თემურის მეომრებმა ხალხი დახოცეს, ვენახები, ხეხილის ბაღები, ნიგვზის ხეები გაჩეხეს და გადაწვეს, უამრავი ცხვარი და ძროხა იგდეს ხელთ, მაგრამ თემურმა მთავარ მიზანს ვერ მიაღწია: ხიმშიას ხელთ გდება ვერ მოახერხა. თემურ-ლენგმა გაქცეულ ხიმშიას მდ. აყსუმდე სდია, „რომელიც, როგორც ვიცით, უკვე მონღოლთა გაბატონების ხანიდგან XIII საუკუნეში საქართველოს უკიდურეს აღმოსავლეთის საზღვრად იქცა"[3].

ბრძოლა ერთ თვეს გრძელდებოდა[4]. თემურის ბრძანებით, ამ მხარეში ბევრი აზნაური და სხვა მცხოვრები დახოცეს. „ხეობის" (მხარის) მფლობელი ხიმშია კი დიდ დამპყრობელს ხელიდან გაუსხლტა. სიცივემ და საკვების უქონლობამ ძალზე შეაწუხა თემურის ლაშქარი; ცხენებს ხის ტყავის მეტი საკვები აღარ გააჩნდათ და ბევრი მათგანიც დაიღუპა. თემური იძულებული გახდა მდ. მტკვარზე გადასულიყო და ყარაბაღს დაბრუნებულიყო[5]. ყარაბაღში მან ქართველთაგან ალინჯის ციხის აღების საქმე გამოიძია, ზოგი დასაჯა, ზოგი კი დაასაჩუქრა[6]. როგორც ივ. ჯავახიშვილი წერს, „თემურ-ლენგის მიზანი არსებითად მიუღწეველი დარჩა: მან ვერც ქვეყნის დამორჩილება შესძლო, ვერც

---

[1] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 213; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 162; აბდ არ-რეზაკ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 193 ნ. მირხონდი, „როუზათ ას-საფა", VI, გვ. 239.

[2] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 163; იხ. აგრეთვე ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 214; აბდ არ-რეზაკ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 193 ნ; მირხონდი, „როუზათ ას-საფა", VI, გვ. 239.

[3] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, თბ., 1941, გვ. 198.

[4] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 166; მირხონდი, „როუზათ ას-საფა", VI, გვ. 161.

[5] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 24.

[6] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 166; მირხონდი, „როუზათ ას-საფა", VI, გვ. 161.

საქართველოს სამეფოს პოლიტიკური მესაჭე, ან გინდა დიდი სამხედრო ხელისუფალი ჩაიგდო ხელში, რომ მისთვის სასურველი ზავის პირობები ეკარნახა და დაედებინა. ჰერეთის მმართველი ხიმშიაც კი გაუსხლტა ხელიდან“[1]. 1399 წლის ბოლოს თემური საქართველოდან წავიდა.

1400 წლის გაზაფხულზე თემურ-ლენგმა ყურულთაი მოიწვია და საქართველოში ლაშქრობა ბრძანა (ეს იყო რიგით მეოთხე შემოსევა).

ყარაბაღიდან გამოსულმა მისმა ლაშქარმა ბარდას დაიბანაკა. აქ თემურს ეახლა ერზინჯანის მბრძანებელი თაჰერთანი და მორჩილება გამოუცხადა მას. თემურმა მას თუღი, დროშა და ნაღარა უბოძა, ქამრისა და თავსაბურავის ბოძებით აღამაღლა და თავის ვილაეთში დააბრუნა. თემურის ლაშქარი ბარდიდან აიყარა და საქართველოს საზღვრებისაკენ ნადირობა-ნადირობით წამოვიდა. საზღვართან მოსულმა თემურმა გიორგი მეფეს ელჩი გამოუგზავნა, რომლის პირითაც მასთან შეხიზნული სულთან აჰმედ ჯალაერის შვილის თაჰერის გაცემა მოსთხოვა.

გიორგი მეფემ დიდ დამპყრობელს იმავე ელჩის პირით მკვახე უარი შეუთვალა: „მეფისწული, რომელიც ჩემთანაა თავშეფარებული, მტრის ხელთ როგორ უნდა გავცე?“[2].

ისტორიკოსები მოგვითხრობენ, რომ გიორგი მეფის უხეშმა პასუხმა თემური საშინლად განარისხა, მან ბრძანა, რათა ქართველთა მეფის საბრძანებელი საშინლად აეოხრებინათ. თემურ-ლენგის ბრძანება შესრულებული იქნა: მისმა მოლაშქრეებმა პურეული და ხეხილი ძირფესვიანად მოთხარეს, შენობები დაანგრიეს და გაძარცვეს[3].

ქართველებმა თავი მაღალ მთებსა და მიუვალ გამოქვაბულებს შეაფარეს. ისედაც მტკიცე სამალავები კიდევ უფრო გაამაგრეს და მტერს ვაჟკაცურად დაუხვდნენ. თემურის მეომრებმა ჯაჭვებით კიდობნები ჩაუშვეს, შიგ ჩასხდნენ და როდესაც გამოქვაბულების პირს გაუთანასწორდნენ ხმლითა და შუბით ეკვეთნენ ქართველებს, თანაც ნავთში ამოვლებულ, ცეცხლწაკიდებულ ისრებსაც ისროდნენ გამოქვაბულებში. დამპყრობლები სასტიკად გაუსწორდნენ ქართველებს: მსო-

---

1 ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, თბ., 1941, გვ. 199.

2 ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 214, 215, აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ...“ ფ. 194 ნ.

3 ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 215, შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 173, აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 194 ნ, მირხონდი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 346.

ლოდ მათ ინდობდნენ, ვინც გამუსლიმანდებოდა, ხოლო დანარჩენებს ხოცავდნენ.[1]

ამ მიდამოებში თემურს 15 ციხე აუღია (ივ. ჯავახიშვილი ფიქრობს, რომ შესაძლოა ეს ცნობა გადაჭარბებული იყოს!).

თემურ-ლენგმა ხორასნელი ლაშქრის ნაწილი თბილისის და მისი სანახების დასაცავად დასტოვა, ხოლო თვით კი მუხრანის ველზე ჩამოხდა. გიორგი მეფემ თავს გაქცევით უშველა, ხოლო იმ მხარის აზნაურები (ازناوران) და დიდებულები (بزرگان) თემურს ეახლნენ და მორჩილება გამოუცხადეს. დიდმა დამპყრობელმა ეკლესია-მონასტრები ჩვეულებისამებრ აქაც მიწასთან გაასწორა[2].

მუხრანის ველიდან თემურ-ლენგი ჯანიბეგის „ხეობის" (სამილახვროს ნაწილი) დასალაშქრად წავიდა და იქაურობა დაარბია.

ჯანიბეგი დამორჩილდა და ციხე-სიმაგრეებიც ჩააბარა თემურს. ჯანიბეგის სამფლობელოს დარბევისას თემურის ლაშქარმა მრავალი ცხენი და ცხვარი იგდო ხელთ. ამის შემდეგ თემურმა სამთავისის გზით[3] ჯერ ამირა ჯეჰანშაჰი გააგზავნა, ხოლო შემდეგ კი თვითონაც წავიდა. აქაც ეკლესიები და სხვა ნაგებობები დაანგრია, პურეული ამო-

---

[1] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 215, შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 174, 175, აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მატლა ას-საʻდაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 194 ნ. მირხონდი, „როუზატ ას-საფა" VI, გვ. 347.

თემურის მოლაშქრეების მიერ ჯაჭვებით ჩამოშვებული კიდობნების საშუალებით გამოქვაბულებში თავშეფარებული ქართველების ამოხოცვა აღწერილი აქვს იბნ არაბშაჰსაც. იხ. იბნ არაბშაჰი, „აჯაიბ ალ-მაყდურ ფი ახბარ თიმურ", გვ. 143.

ივ. ჯავახიშვილის აზრით, გამოქვაბულებში თავშეფარებული ქართველების გაჟლეტა მუხრანის ველის მიდამოებში, სახელდობრ შიომღვიმის მონასტრის არეში უნდა მომხდარიყო. ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, 1966, გვ. 298.

[2] უნდა აღინიშნოს, რომ სპარსული და სპარსულენოვანი წყაროების ცნობებს ადასტურებენ იმდროინდელი ქართული წყაროებიც (ლარგვისის 1365 წელს გადაწერილი პარაკლიტონის 1400 წლის მინაწერი და რკონის მონასტრის წარწერა გვამცნობს, რომ 1400 წელს თემურ-ლენგს ქართლი სასტიკად აუოხრებია და ეკლესიები დაუქცევია). იხ. ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III. გვ. 299. თემურის მიერ ეკლესია-მონასტრების აოხრება ასახულია საბუთებშიც. იხ. თ. ჟორდანია, „ქრონიკები", II, ტფილისი. 1897, გვ. 219, 220, 259. ს. კაკაბაძე, ისტორიული საბუთები, წ. III. ტფილისი. 1913, გვ. 12, 19.

[3] სპარსულ ენაზე არსებულ წყაროებში წერია سامتاو (სამთავ) ან سامتاوی (სამთავი). თუ რატომ მივიჩნია ეს პუნქტი სამთავისად, ამის შესახებ ქვემოთ გვექნება საუბარი.

თხარა, ურიცხვი დავლა იგდო ხელთ, შემდეგ კი იმ ხეობის ყელში მდებარე ძალზე გამაგრებული ორდიბეგის ციხე აიღო და მიწასთან გაასწორა. იქიდანაც აიყარა და გორის ველზე ჩამოხდა. თემურ-ლენგმა ამირა ჯეჰანშაჰი გიორგი მეფის შესაპყრობად გააგზავნა, მაგრამ გიორგი ამჯერადაც ხელიდან გაუსხლტა მას. თემურს მის შესაპყრობად ჩატარებულმა ყოველივე ცდამ ამაოდ ჩაუარა; მან მეფე გიორგის ხელთგდება ვერ მოახერხა, სამაგიეროდ მოლაშქრეებმა ბევრი დავლა იგდეს ხელთ და ისე დაბრუნდნენ[1].

თემურ-ლენგმა ამირები შეაგროვა, მდ. მტკვარზე გადავიდა და ჩამოხდა. აქ მას აცნობეს, რომ ქართველ აზნაურებს ზოვრეთის ციხე გაუმაგრებიათ. ეს ციხე ისედაც მტკიცე და მიუვალი იყო, მაღალ მთაზე აშენებული და არვის ახსოვს, რომ ოდესმე ვისმეს აეღოსო— მოგვითხრობს ნიზამ ად-დინ შამი. თემურ-ლენგმა დიდი მცდელობის შემდეგ მეხუთე დღეს ციხე აიღო და მიწასთან გაასწორა, იქ მყოფნი კი ამოწყვიტა[2].

ამასობაში თემურს ამბავი მოუვიდა, რომ გიორგი მეფე სავანეთის (سوانيت) სახელით ცნობილ ადგილას არისო. თემურმა გიორგის შესაპყრობად ლაშქარი გააგზავნა, მაგრამ გიორგი ამჯერადაც ხელიდან გაუსხლტა მას; იგი დას. საქართველოში (აფხაზეთი) გადავიდა. თემურის მეომრებმა სავანეთის ციხე დაიპყრეს და მას გაეკიდნენ, ვისაც კი მიეწივნენ, დახოცეს[3]. სპარსელი და სპარსულენოვანი ისტორიკოსები მოგვითხრობენ, რომ გიორგი მეფემ მდ. ილირი და ქვირილა (ყვირილა) გადაიარა და სამშვიდობოს გავიდაო. მან ხელი აიღო სამეფო-საბრძანებელზეო[4].

---

[1] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 216; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 186, 187; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 195 a; ფასიჰი ხაფი, „მაჯმალ-ე ფასიჰი“, ფ. 391 a.

[2] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 216; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 177; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 195 a; მირხონდი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 347.

[3] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 216; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 177, 178; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 195 a; მირხონდი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 347.

[4] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 217; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“; II, გვ. 180, გიორგი მეფის გაქცევას დასავლეთ საქართველოში ადასტურებს იმდროინდელი ქართული წყაროც („ძეგლი ერისთავთა“). იხ. „ძეგლი ერისთავთა“, გვ. 352.

გიორგი მეფე დარწმუნდა, რომ ამჯერად ჯალაერის შვილის მფარველობა აღარ შეეძლო და მას საითაც უნდოდა, იქით წასვლა შესთავაზა. თაჰერმა ოსმალეთს შეაფარა თავი[1].

უპატრონოდ დარჩენილ ქვეყანაში, როგორც ეს ივ. ჯავახიშვილს აქვს აღნიშნული, უცხო ძალის შემოსვლით გახარებულმა პირადმა შურისმაძიებლებმაც დრო იხელთეს. ერთ-ერთი ასეთი ღალატის შემთხვევა „ძეგლი ერისთავთას“ ავტორსაც აქვს აღწერილი. სწორედ ამ მოღალატეთა წყალობით დაარბია თემურმა ქსნის ხეობა[2].

გიორგი მეფემ ადრე შეპყრობილი ვინმე ისმაილი თემურ-ლენგთან გაგზავნა, მორჩილება შეუთვალა და „ბაჯ ო ხარაჯის“ (باج و خراج) მის ხაზინაში გაგზავნა იკისრა[3]. შემდეგ შერეფ ად-დინ ალი იეზდი უმატებს, რომ გიორგი მეფე „სავერისა“ და „ჯიზიას“ გადახდაზეც დათანხმდაო[4].

თემურ-ლენგსა და საქართველოს მეფეს შორის ურთიერთობის პოლიტიკური ფორმის დასადგენად საინტერესო მასალას გვაწვდის ზემოხსენებული საგადასახადო ინსტიტუტების დამოწმება სპარსულ წყაროებში.

საინტერესოა რა შინაარსისაა „ბაჯ ო ხარაჯ“ და „სავერი“? „ბაჯ ო ხარაჯის“ რაობა გამორკვეული აქვს ვ. გაბაშვილს. მისი განმარტებით „ბაჯ ო ხარაჯს“, როგორც ხარკს... საშუალო თუ გარდამავალი ადგილი უკავია „საურსა“ და „მალ-მალუჯათს შორის“[5]. იგი ხარკის გაცილებით უფრო მსუბუქი ფორმაა ვიდრე მალ-მალუჯათი. ეს უკანასკნელი ქვეყნის აღწერას და აღმოსავლური მიწისმფლობელობის წესის შემოღებას (ე. ი. ქვეყნის სრულ ინკორპორაციას) გულისხმობდა. „ბაჯ ო ხარაჯს“, როგორც წესი, იხდიდნენ ირანის ფეოდალური სამთავროების მპყრობელ-მფლობელები, როგორც ვასალები[6].

რა არის სავერი?

სამეცნიერო ლიტერატურაში გამოთქმული მოსაზრებების თანახმად (კატრმერი, ვ. მინორსკი, ი. პეტრუშევსკი), „სავერი“ უკავშირ-

---

[1] ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 217; შერეფ ად-დინ ალი ი ე ზ დ ი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 180; აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 195 a.

[2] ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, ქართველი ერის ისტორია, წ. III, თბ., 1941, გვ. 204.

[3] შერეფ ად-დინ ალი ი ე ზ დ ი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 180.

[4] იქვე.

[5] ვ. გ ა ბ ა შ ვ ი ლ ი, ქართული ფეოდალური წყობილება XVI—XVII საუკუნეებში, თბილისი, 1958, გვ. 264.

[6] ვ. გ ა ბ ა შ ვ ი ლ ი, დასახ. ნაშრ., გვ. 257.

დება ფეშქეშს[1]. ვ. გაბაშვილი კიდევ უფრო აზუსტებს სავერის მნიშვნელობას. მისი აზრით, „სავერი“ ფეშქეშის გასამზადებლად იყო საჭირო[2]. აშკარაა, „სავერი“ პოლიტიკური დამოკიდებულების უფრო მსუბუქი ფორმის გამომხატველია, ვიდრე „ბაჯ ო ხარაჯ“[3].

ზემოთქმულიდან გამომდინარე, გიორგი მეფეს სურს ვასალური ურთიერთობის საფუძველზე დამორჩილდეს ან მოურიგდეს თემურს (იგი ტახტს შეინარჩუნებს!), ამიტომაც სთავაზობს თავის მხრიდან „ბაჯ ო ხარაჯის“ და „სავერის“ გადახდას.

თემურ-ლენგს, როგორც ჩანს, მიუხედავად სასტიკი რბევა-აოხრებისა საქართველო ჯერ კიდევ საბოლოოდ დაპყრობილი არა აქვს, ამიტომაც თანხმდება იგი გიორგის მხრიდან შედარებით მსუბუქი ფორმის ხარაჯისა და მისართმევლის გადახდაზე.

სპარსელი და სპარსულენოვანი ისტორიკოსების სიტყვით, თემურმა შეუნდო გიორგის „დანაშაული“, შემდეგ ივანე ათაბაგის სამფლობელოსაკენ გაილაშქრა და მისი საბრძანებელიც (სამცხე) ააოხრა, ნაგებობები დაანგრია და იავარჰყო[4].

სამცხიდან თემურმა არაგვის ხეობისაკენ (قیلقلاقار) იბრუნა პირი, იქაურობა ააოხრა, ციხეები დაიპყრო, ხოლო შემდეგ მენაკულის სანახებში გადავიდა და იქ ჩამოხდა[5].

სწორედ ამ დროს მას შეატყობინეს, რომ ქართველები ფანასკერტის ციხეში არიან გამაგრებულნი. თემურ-ლენგმა იქით გალაშქრება არ დააყოვნა. ფანასკერტის სანახებში ხუთი დღის განმავლობაში შვიდი ციხე აიღო და მიწასთან გაასწორა[6].

ფანასკერტისა და მისი სანახების დარბევა-აოხრების შემდეგ თემურ-ლენგი იქიდან აიყარა და ავნიქში ჩამოხდა[7]. ხსენებული წყარო-

---

[1] ვ. გ ა ბ ა შ ვ ი ლ ი, დასახ. ნაშრ., გვ. 241.

[2] ვ. გ ა ბ ა შ ვ ი ლ ი, დასახ. ნაშრ., გვ. 241.

[3] ვ. გ ა ბ ა შ ვ ი ლ ი, დასახ. ნაშრ., გვ. 244.

[4] ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 217; შერეფ ად-დინ ალი ი ე ზ დ ი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 180, 181; აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 195 a; მ ი რ ხ ო ნ დ ი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 347.

[5] ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 217; შერეფ ად-დინ ალი ი ე ზ დ ი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 182; აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 195 a.

[6] ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 217; შერეფ ად-დინ ალი ი ე ზ დ ი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 182; აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 195 a.

[7] ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 217; აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 195 a, შერეფ ად-დინ ალი

ბის ცნობით, აქ თემურთან „ფრანგთა" (ძას. ევროპელთა) ელჩები[1] მოვიდნენ, რუმის კეისრის (ოსმალეთის სულთნის) მურადის შვილი, რომელიც მათ ტყვედ ჰყავდათ, მიიყვანეს და თემურს თავიანთი მბრძანებლების დანაბარები გადასცეს. თემურმა უხვად დასაჩუქრებული ელჩები ტრაპიზონის გზით უკან დააბრუნა[2].

თემური ავნიქში ორი თვე დარჩა, ხოლო შემდეგ კი სირიაში წავიდა სალაშქროდ. თემურმა მანამდე დაიპყრო და ააოხრა სივასი, შემდეგ ალეპო, დამასკო და მიუახლოვდა იერუსალიმს.

თემურ-ლენგის საქართველოდან წასვლის შემდეგ „მაშინ მოვიდა მეფე გიორგი ლიხთიმერით და ესმა დვალთაგან ღალატი ერისთავისაჲ განრისხდა და განილაშქრა მათ ზედა და შემოვიდა გზასა არაგვთისასა და იწყო ტყუენვაჲ და ოჴრებაჲ მათი"[3].

ზემოთ აღნიშნული გვქონდა, რომ გიორგი საქართველოს მეფესა და თემურ-ლენგს შორის თითქოს მშვიდობიანი ურთიერთობა დამყარდა; გიორგი მეფე თემურს მორჩილებას და ხარკის ძლევასაც შეჰპირდა, მაგრამ, როგორც ჩანს, დანაპირები არ აასრულა. თემურ-ლენგმა ახალი ლაშქრობა გადაწყვიტა; ამირ-ზადე სულთან ჰუსეინ ბაჰადური, ამირ-ზადე ფირ მოჰამედ ბაჰადური, ამირ-ზადე აბუბექრ ბაჰადური და ამირა ჯეჰანშაჰი ალინჯის ციხისა და საქართველოს მხარეს გააგზავნა, თვითონ კი ძლევამოსილი ლაშქრით მარდინის მიდამოებში ჩამოხდა[4].

უკვე ათი წელი იყო, რაც თემურის ლაშქარს ალინჯა ალყაში ჰქონდა მოქცეული. მეციხოვნენი საშინელ დღეში ჩაცვივდნენ, მათ სასმელ-საჭმელი გამოელიათ და ხის ტყავით-ღა იკვებებოდნენ[5].

მეციხოვნეებმა დახმარებისათვის გიორგი მეფეს მიმართეს. გიორგიმ გადაწყვიტა ალინჯის ციხესთან თვითი მისვლა და მოალყეებთან ბრძოლა. თემურ-ლენგმა როდესაც ეს გაიგო სულთან ჰუსეინ ბაჰადური და ამირ-ზადე ფირ მოჰამედ ბენ ომარ შეიხ ბაჰადური, ამირ-ზადე აბუბექრ ბენ ამრანშაჰ გურგანი და ამირა ჯეჰანშაჰი ბენ ჩაქუ და

---

იეზდის და მირხონდს აღნიშნული აქვთ, რომ ფანასკერტის და მისი სანახების აოხრების შემდეგ თემური მენგ-გოლში ჩამოხდა. იხ. შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 182; მირხონდი, „როუზათ ას-საფა", გვ. 349.

[1] კასტილიის მეფის ენრიკე III-ის ელჩები.

[2] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 217; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, 182; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 195 ა; მირხონდი, „როუზათ ას-საფა", VI, გვ. 349.

[3] ძეგლი ერისთავთა, გვ. 361.

[4] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 238.

[5] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 256.

ამირა სიდი ხოჯა ბენ შეიხ ალი ბაჰადური ლაშქრით ალინჯის ციხეზ
გააგზავნა. ლაშქარი, ბრძანების თანახმად, იმ მხარისაკენ წავიდა
ყარსის გზით მუღანში ჩამოხდა. გიორგი მეფემ, როდესაც სირიიდ
თემურის დაბრუნებისა და მისი ლაშქრის მოსვლის ამბავი გაიგო, აფ
ხაზეთს შეაფარა თავი[1].

მეციხოვნენი იძულებულნი გახდნენ ციხე ჩაებარებინათ. ციხის თავები (ერთი მუსლიმანი — სიდი აჰმედი და ერთიც ქართველი — სარგისი)[2], გაქცევის ცდის უშედეგოდ დამთავრების შემდეგ დამორჩილდნენ. დატყვევებული სიდი აჰმედ ოღლანი თემურთან გააგზავნეს[3].

როდესაც უფლისწულებმა და ამირებმა ავნიქს მიაღწიეს და ალინჯის დაცემის ამბავი გაიგეს, საქართველოსაკენ სალაშქროდ გაეჩქარნენ, გიორგი მეფემ თემურ-ლენგს ჰიკრიკი გაუგზავნა და მორჩილება შეუთვალა. ლაშქარი მენიკ-კული ველობზე დაყოვნდა. ამ დროს თემურმა სულთან მოჰამედ ხანი, ამირ-ზადე როსტომი, ამირ-ზადე სოლეიმან შაჰი, ამირა მაზრაბ ჩაქუ, როსტომ თალი ბუღა, სუნჯაყ ბაჰადური, თოუქელ ბარლასი და სხვა ამირები მრავალრიცხოვანი ჯარით ბაღდადს გააგზავნა. 1401 წელს თემურმა ბაღდადი აიღო, შემდეგ იგი ქურთისტანის გზით თავრიზს მივიდა. იქიდან კი საქართველოსაკენ გამოემართა[4]. თემურმა არეზი გადალახა. ნახიჩევანში დაბანაკდა და იქ რამდენიმე დღე დარჩა. დიდმა მპყრობელმა საქართველოს მეფეს ელჩი გამოუგზავნა და სავერის, ხარაჯას, ჯიზიას და ბაჟის გადახდა მოთხოვა[5] (აბდ არ-რეზაყ სამარყანდის მიხედვით — „ბაჟ ო ხარაჯის")[6].

თემურ-ლენგის ურდომ შამქორს მიაღწია. ამასობაში საქართველოში გაგზავნილი ელჩებიც უკან დაბრუნდნენ და თან მეფის ძმა მოიყვანეს. საქართველოს მეფის მოციქულმა გიორგი მეფის მხრიდან დიდძალი საჩუქრები (ცხენები, სანაქებოდ გაწვრთნილი ცხოველები...) და ბოდიშის სიტყვები მოიტანა. ამავე დროს თემურს გადაეცა გიორგი მეფის დანაბარები, რომ იგი (ე. ი. გიორგი) კისრულობდა თემურის ხაზინაში „ბაჟ ო ხარაჯის" შეტანას და ლაშქრითაც, როდესაც ეს საჭირო იქნებოდა, მის მისაშველებლად გამოვიდოდა. ამასთანავე გიორგი უთვლიდა თემურს: ჯიზიას გამოგიგზავნი თუ მეცოდინება,

---

[1] ჰაფიზ-ი აბრუ, „ზუბდათ ატ-თავარიხ", გვ. 163.

[2] იქვე, გვ. 163, 164.

[3] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 256.

[4] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 242; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 271.

[5] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 271.

[6] აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 213 a.

რომ შეწყალებული ვიქნები: „თქვენ თქვენი რჯული გაქვთ და მე ჩემი“ (ე. ი. მე ჩემ რჯულზე დავრჩებიო)[1].

შერეფ ად-დინ ალი იეზდისა და მირხონდის მიხედვით, გიორგი მეფე თითქოს უთვლის თემურს, რომ იგი მის ხაზინაში „ჯიზიას“ და „ხარაჯას“ გადაიხდის[2].

ჩვენი აზრით, უპირატესობა ნიზამ ად-დინ შამის ცნობას უნდა მიენიჭოს. ნიზამ ად-დინ შამის ცნობიდან იმ დასკვნის გამოტანა შეიძლება, რომ გიორგი მეფე თანხმდება შედარებით მსუბუქი გადასახადის გადახდაზე, ხოლო ბოლოს კისრულობს „ჯიზიას“, მხოლოდ იმ პირობით, თუ იგი თავის რჯულზე დარჩება. საქართველო საბოლოოდ დაპყრობილი არაა თემურის მიერ, ამიტომაც ძალზე საეჭვოა, რომ გიორგის „ხარაჯას“ გადახდა ეკისრა.

თემურ-ლენგი დათანხმდა, წყენა თითქოს დაივიწყა, გიორგი მეფის ძმა უხვად დაასაჩუქრა, საქართველოში გამოისტუმრა და თან დააბარა: შენს ძმას უთხარი ჩემს წყენინებას ვაპატიებ, მის ქვეყანასაც არ დავარბევ, მხოლოდ იმ პირობით, თუ თავის დანაპირებს ასრულებს, მაჰმადიანებს კარგად მოეპყრობა და საქართველოდან მაშველ ჯარს მომაშველებს ხოლმეო.

გარდა ამისა ქართველებმა ხელი არ უნდა შეუშალონ ელჩების (ვაჭრების) მისვლა-მოსვლას. თავიანთ ქვეყანაში მუსლიმანებს პატივისცემით მოექცნენ. ამასთანავე, ქართველებმა მუსლიმანთა ქვეყნებში თუ ქალაქებში აშკარად არ უნდა შეასრულონ ქრისტიანული წესები. ყველაფერი ეს სათანადოდ ყოფილა გაფორმებული.

ამჯერად საქართველო გადაურჩა თემურის შემოსევას: თემურლენგსა და გიორგი მეფეს შორის ზავი დაიდო[3].

მაგრამ მალევე, დადებული ზავის მიუხედავად, თემურ-ლენგმა საქართველოს წინააღმდეგ საბრძოლო მოქმედება მაინც განაახლა. ჰიჯრის 804 წლის რაბი`ულ-ახერის 22-ს (=1401 წლის 2 დეკემბერს)[4]

---

1 ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 243; აბდ არ-რეზაკ სამარყანდი, „მატლა ას-სა`დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 213 a;

2 შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 272; ასეთივე ცნობა აქვს მირხონდსაც, იხ. „რაუზატ ას-საფა“, VI, გვ. 891.

3 ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, გვ. 243; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 272; აბდ არ-რეზაკ სამარყანდი, „მატლა ას-სა`დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 213 a; შერეფ ად-დინ ალი იეზდის და აბდ არ-რეზაკ სამარყანდის მიხედვით, თემურ-ლენგი გიორგი მეფეს ჯარით მოხმარებასაც უდებს პირობად.

4 ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 243; მირხონდი, „რაუზატ ას-საფა“, გვ. 213.

თემურ-ლენგი ყარაბაღს მივიდა. 1402 წლის მარტში მან შამქორს მიაღწია[1]. შამქორი გაიარა, ალა-თაღის გზით საქართველოს საზღვრებში შემოვიდა და მენიკ-კულში ჩამოხდა[2]. აქ მას მოახსენეს, რომ მახლობლად თორთუმის სახელით ცნობილი ციხეა, რომლის მბრძანებელსაც თაყა ჰქვია სახელად. იგი იმ დროს იქ არ იმყოფებოდა და თავის მოადგილედ (ნაიბად) გორჯიკი დაეტოვებინა. იმ ციხეში ორასი ქართველი გამაგრებულიყო, მალსა და ჯიზიას არ იხდიდნენ და მუსლიმანებსაც აწუხებდნენ. თემურის ბრძანებით, ამირზადეები შეიხ ნურ ად-დინ ბაჰადური, შაჰმალექ ბაჰადური, ამირა მუსა, თემურ მალექი და საადათი იქ ლაშქრით წავიდნენ. თემურმა ბრძანა: თუ ქართველები მალსა და ჯიზიას გადაიხდიან და დაგვმორჩილდებიან, მაშინ შეუნდევითო მათ. მეციხოვნეებმა დამორჩილებაზე უარი შემოთვალეს. გაჩაღდა სისხლისმღვრელი ბრძოლა, რომელიც ხუთი დღის განმავლობაში გრძელდებოდა. მეექვსე დღეს თემურის ლაშქარმა გაიმარჯვა. მისი ბრძანების თანახმად, ციხე ძირ-ფესვიანად დაანგრიეს, მეციხოვნეები გაჟლიტეს, ხოლო ციხის მფლობელ თაყას კი შეუნდვეს[3].

თორთუმის აღების შემდეგ თემურ-ლენგი არზრუმისაკენ გაემართა, ერზინჯანის სანახებში ჩამოხდა და გომახის ციხის ასაღებად მოემზადა (ციხე ერზინჯანის მახლობლად მდებარეობდა)[4].

თემურ-ლენგის წინსვლას დასავლეთისაკენ შეშფოთებით ადევნებდა თვალყურს ოსმალეთის სულთანი ბაიაზეთ I. სირიაში და მესოპოტამიაში თემურ-ლენგის ლაშქრობამ ბაიაზეთს დრო და საშუალება მისცა მომზადებულიყო ომისათვის. ომი გარდუვალი იყო. 1402 წლის 28 ივლისს მოწინააღმდეგეებს შორის ბრძოლა მოხდა ანგორასთან (ანკარასთან). ეს ბრძოლა ბაიაზეთ I სასტიკი დამარცხებით დამთავრდა; თვით სულთანი ბაიაზეთი უფლისწულ მუსასთან ერთად ტყვედ ჩავარდა. თემურმა დაარბია ბრუსა, ნიკეა. 1402 წლის დეკემბერში აიღო და დაანგრია იზმირი (იზმირს იმ დროს ფლობდნენ როდოსელი რაინ-

---

1 აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 216 a; ხონდემირი, „ჰაბიბ ას-სიიარ", 3, გვ. 505.

2 შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 365; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 216 a; ხონდემირი, „ჰაბიბ ას-სიიარ", 3, გვ. 505.

3 ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 250; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 273, 274; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 216 a; მირხონდი, „რაუზათ ას-საფა", VI, გვ. 403; ხონდემირი, „ჰაბიბ ას-სიიარ", 3, გვ. 506.

4 ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 250; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 274; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 216 a.

ღები), მცხოვრებნი გაქლიტა, ხოლო რამდენიმე ათასი კაცი (უპირატესად ხელოსნები) სამარყანდში გადაასახლა[1].

ანკარასთან ომისა და ოსმალთა სასტიკად დამარცხების შემდეგ თემურ-ლენგმა კვლავ საქართველოსაკენ იბრუნა პირი.

გიორგი მეფემ, როგორც ჩანს, 1401 წელს დადებული ზავის პირობები არ აასრულა[2], ამიტომაც იყო, რომ თემურ-ლენგმა კვლავ საქართველოში ლაშქრობა (რიგით მეექვსე) გადაწყვიტა.

თემურ-ლენგი თავისი ლაშქრით კოლას მოვიდა. ამასობაში საქართველოში შინაურმა განხეთქილებამ იჩინა თავი: გიორგი მეფეს გადაუდგნენ სამცხის ათაბაგი ივანე აღბუღას ძე და საკუთარი ძმა კონსტანტინე (მოვიგონოთ, რომ კონსტანტინემ ადრე ისარგებლა თემურ-ლენგის შემოსევით და მის შედეგად შექმნილი გართულებული ვითარებით და, ჩვენი აზრით, იმერეთში გამეფდა. ამის შესახებ ზემოთ გვქონდა საუბარი).

კოლის ველზე მდგარ თემურს ეახლა ივანე ათაბაგი აღბუღას ძე მრავალი საჩუქრით და ამირების შუამდგომლობით მიწის მთხვევის პატივი მოიპოვა. მან საჩუქრად ცხენები, ცხოველები და სხვ. მოიყვანა. მასთან ერთად გიორგი მეფის ძმა კონსტანტინეც მოვიდა, რომელიც თავის გვირგვინოსან ძმასთან (ე. ი. გიორგისთან) ნაჩხუბარი იყო. მანაც ბევრი საჩუქრები მოიტანა.

ჰაფიზ-ი აბრუსა და აბდ არ-რეზაყ სამარყანდის მიხედვით (ამ ცნობას იმეორებს ფარსადან გორგიჯანიძეც), ივანე ათაბაგი „ხმლითა და საუდარით“ (تیغ و زر) გამოცხადდა დიდ დამპყრობელთან. იგი სრულ მორჩილებას, უფრო მეტიც, მეგზურობასაც ჰპირდება თემურს, ოღონდ სჯულის გამოცვლაზე (გამაჰმადიანებაზე) უარს ამბობს იმ მიზეზით, რომ ჩემი ქვეშევრდომნი მამა-პაპათაგან ქრისტიანები არიან და მე რომ სჯული გამოვიცვალო, მათ შორის ველარ გავჩერდები. მბრძანებლობაზე ხომ ზედმეტია ლაპარაკიო.

თემურ-ლენგმა ათაბაგი ივანე და კონსტანტინე უხვად დაასაჩუქრა, ხელისუფლების ნიშნები უბოძა და თავიანთ ადგილებზე დააბრუნა[3].

---

1 Hammer. Histoire... pp. 135—138.

2 ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 277; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 366; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 236 ნ.

3 შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 366; ჰაფიზ-ი აბრუ, „ზუბდათ ათ-თავარიხ“, გვ. 183; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 236 ა; მირხონდი, „რაუზათ ას-საფა“, VI, გვ. 443; ხონდემირი, „ჰაბიბ ას-სიიარ“, 3, გვ. 516.

ჰაფიზ-ი აბრუ და აბდ არ-რეზაყ სამარყანდი ივანე ათაბაგისა და კონსტანტინეს თემურთან მოსვლის შესახებ, როგორც ზემოთ გვქონდა აღნიშნული, უფრო

როგორც ჩანს, თემურ-ლენგმა ორივე სიხარულით მიიღო. სავსებით მართებულად ფიქრობს ივ. ჯავახიშვილი, რომ „თემურ-ლენგს, უეჭველია იმდენად მათი საჩუქრებისა არ უნდა გაჰხარებოდა, რამდენადაც საქართველოში უკვე ჩამოვარდნილი შუღლისა: მისთვის სწორედ ეს იყო სასიამოვნო და ხელსაყრელი, რადგან საქართველოს წინააღმდეგ ბრძოლა ეხლა უკვე გაადვილებული ჰქონდა"[1].

თემური კოლის ველიდან აიყარა და ყარსისაკენ გაემართა, ხოლო იქიდან კი აღმოსავლეთ საქართველოში შემოიჭრა. მანამდე კი მან შირვანის მბრძანებელ შეიხ იბრაჰიმს, რომელიც მას ერთგულებდა, უბრძანა წინ წასვლა და საქართველოს შემოსავალ-გასავლის დაზუსტება[2].

---

მოგვიანებით მოგვითხრობენ (თემურის მიერ ბირთვისის ციხის აღების შემდეგ). ჩვენი აზრით, შერეფ ად-დინ ალი იეზდისა და ჰაფეზ-ე აბრუს მიერ ერთი და იგივე ფაქტია მოთხრობილი; ჰაფეზ-ე აბრუ ახალი დეტალებით ავსებს შერეფ ად-დინ ალი იეზდის მონათხრობს და ქრონოლოგიურად ცოტა უფრო გვიან გადმოაქვს იგი. ჩვენი აზრით, ზემოხსენებული ამბავი იმ დროს უნდა მომხდარიყო, რა დროსაც შერეფ ად-დინ ალი იეზდი მოგვითხრობს (ამის შესახებ იხ. ზემოთ!).

[1] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, თბილისი, 1941, გვ. 212.

[2] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 279; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 371; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 233 б; მირხონდი, „როუზათ ას-საფა", VI, გვ. 447.

სპარსულსა და სპარსულენოვან წყაროებში რომ საქართველოს შემოსავალ-გასავლის დაზუსტებაზე თუ კონფისკაციაზეა საუბარი, ეს გარემოება კარგად შეუნიშნავთ XVII—XIX საუკუნის ქართველ ავტორებს. ფარსადან გორგიჯანიძე წერს: „(შეიხ იბრაჰიმი) თემურ ყეწნიფეს დიდის ლაშქრით თან ახლდა. ერთგული და მისანდო იყო ყეწნიფისა, მას ჰკითხვიდა საქართველოს ამბავს, კიდეც უჯერებდა და კარგათაც იცოდა საქართველოს გამოსავლები თუ რა იქნება" (ფ. გორგიჯანიძე, „ისტორია", გვ. 307).

ვახტანგ VI „სწავლულ კაცთა" კომისიის ნაშრომში ვკითხულობთ: „ხოლო წარმოგზავნა პირველად პატრონი შირვანისა სახელად შიხ ბარამ. ესე წარმოგზავნა, რათა შეიტყოს გამოსავალი საქართველოსი გლეხისა და ბეგარა და სარგო მეფისა გიორგისა" (ქ" ცბა, II, გვ. 386).

ახლა ვნახოთ როგორ ესმის ეს ადგილი ე. წ. „ახალი ქართლის ცხოვრების" II ტექსტის ავტორს: „მაშინ წარმოგზავნა პატრონი შირვანისა, სახელად შიხ ბარამ საქართველოსა შინა, რათა მოვიდეს და შეიტყოს ყოველივე ბეგარა და გამოსავლები ქართლისა" (ქ" ცბა, II, გვ. 466).

მივმართოთ ვახუშტი ბაგრატიონს: „წარმოავლინა შიხ-ბარამ შირვანშაჰ, რათა სცნოს დებულება გლეხთა და შემოსავალი მეფისა" (ვახუშტი, გვ. 293, 294).

ასევე ესმის ეს ადგილი იოანე ბაგრატიონს: „წარმოივლინა მეფეს შიხ ბარამ, შირვანშას გვარისა და მთავარი შირვანისა და მოუმცნო მეფესა, რათა წარუდგინოს

გიორგი მეფემ თემურს ელჩები გაუგზავნა საჩუქრებით და მორჩილება შეუთვალა. განრისხებულმა თემურმა ელჩების მოხსენებას ყურადღება არ მიაქცია და გიორგის მოციქულებს დაავალა, რომ თუ გიორგი მეფეს თავის გადარჩენა უნდა, დაუყოვნებლივ მოვიდეს, დამორჩილდეს, ნაკისრი ვალდებულება აასრულოს და ამით თავის ქვეყანას ძარცვა-რბევისაგან გადაარჩენსო. თემური უთვლიდა საქართველოს მეფეს, რომ კონსტანტინოპოლის ვალიც შენი რჯულისა არის, მაგრამ რადგან მორჩილება გამომიცხადა და ჯიზიას გადახდა იკისრა, მასთან კარგი ურთიერთობა მაქვსო. ელჩები უკან დაბრუნდნენ გიორგისთან. ამასობაში კი თემურმა ბრძანა, რომ რადგან მოსავლის აღების დროა, მოსავალი აიღეთ, რათა ქართველებს არ მისცეთ საშუალება მისი (ე. ი. მოსავლის) აღებისა და ამით მათ წინააღმდეგობის გაწევის საშუალება მოუსპეთო.

ამირა შეიხ ნურ ად-დინმა და სხვა ამირებმა თემურის ბრძანება შეასრულეს: მათ პურეული მომკეს და გალეწეს, ასე რომ, თემურის მოლაშქრეებს დიდძალი სანოვაგე ჩაუვარდათ ხელთ[1].

თემურ-ლენგის ამგვარმა მოქმედებამ გიორგი მეფეს კარგად დაანახა, რომ შეთანხმება შეუძლებელი იყო და მას დიდი დამპყრობლისათვის პასუხი არ გაუცია.

ჰიჯრის 806 წლის მოჰარემ ალ-ჰარამის თვის 14 (1403 წლის 3 აგვისტოს), პარასკევს თემურ-ლენგის ლაშქარი ბირთვისის ციხის სანახებს მიადგა[2].

ბირთვისის ციხე მაღალი (150 გეზის სიმაღლის) მთის წვერზე, ორ ღრმა ხეობას შორის მდებარეობდა. ციხეს გარშემო ციცაბო ფერდობები ეკრა. სამხრეთისაკენ იმ მთას პატარა ნაწილი გამოჰყოფოდა. კიბისა და საბლის გარეშე იმ მთის წვერზე ასვლა შეუძლებელი იყო[3].

---

დებულება სრულიად საქართველოს გლეხთა და შემოსავალი მეფისა". იხ. კალმასობა, ფ. 731 r.

ზემოთქმულის შემდეგ, ვფიქრობთ, ცხადია, რომ ჩვენ და XVII—XIX საუკუნეთა ქართველ ისტორიკოსებს ერთნაირად გვესმის ზემოხსენებული ადგილი: თემურმა შირვანშაჰს საქართველოს შემოსავალ-გასავლის დაზუსტება (თუ ფიქსაცია) დაავალა.

1 ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 280; შერეფ ად-დინ ალი ი ე ზ დ ი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 372; აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 234 a; მ ი რ ხ ო ნ დ ი, „როუზათ ას-საფა", VI, გვ. 449.

2 ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 281; შერეფ ად-დინ ალი ი ე ზ დ ი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 374; აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", გვ. 234 a.

3 შერეფ ად-დინ ალი ი ე ზ დ ი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 373.

თემურის ლაშქარს მრავალი ათასი ციხე აეღო ქვეყნიერების სხვადასხვა მხარეებში, მაგრამ მათ ასეთი მაგარი ციხე არსად ენახათ[1]. ციხის მფლობელი, ზოგიერთი წყაროს მიხედვით, თარალია (ترال , ترالو)[2], ზოგიერთის მიხედვით კი ნაზვალი (نزوال)[3]. იმ ციხეში დაახლოებით 30 ქართველი აზნაური და 150 კაცი „ქართველი“ გამაგრებულიყო. ისინი უდარდელად იყვნენ, რადგან წყალსაცავები წყლით ჰქონდათ სავსე, ხოლო პურის მარაგი კი საკმაო. მათ ღორების კოლტი და ცხვრის ფარა დაუდიოდათ საძოვრებზე. ციხის დაპყრობა მხოლოდ და მხოლოდ ხანგრძლივი ალყის შედეგად იყო შესაძლებელი, მაგრამ ამას თავისი სიძნელეები ახლდა: იქ საალყოდ მცირე ლაშქარი ვერ დადგებოდა, რადგან მტრის ქვეყნის შუაგული იყო, დიდი ლაშქრისათვის კი სურსათისა და საკვების შოვნა გაჭირდებოდა[4].

თემურ-ლენგს თავის სარდლებთან ბჭობა ჰქონდა ციხის აღების თაობაზე, ხოლო მეციხოვნენი სიმღერა-ლხენაში იყვნენ, ამავე დროს კი კარიბჭიდან თავს ესხმოდნენ მტერს[5].

თემურის სარდლებს და ვეზირებს ციხის აღება ძალზე საეჭვოდ მიუჩნევიათ. ერთნი ურჩევდნენ თემურს თვითონ პირადად მისულიყო ციხესთან, რათა ეგების მეშინებული ქართველები გარეთ გამოსულიყვნენ და ციხე ნებით ჩაებარებინათ. თუ მეციხოვნეები ასე არ მოიქცეოდნენ გარდა გაცლისა, სხვა გზა არ იყო[6]. მეორენი საერთოდ ეჭვობდნენ ციხის აღებას[7].

ჩვენთვის ამჟამად განსაკუთრებით საინტერესოა ის ფაქტი, რომ მუინ ალ-დინ ნათანზის მიხედვით, თემურის ბანაკში ვხედავთ ივანე ათაბაგს და კონსტანტინეს.

---

1 ნიზამ ალ-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 280.

2 ნიზამ ალ-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 280; აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 234 ა.

3 შერეფ ად-დინ ალი ი ე ზ დ ი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 373. ხ ო ნ დ ე მ ი რ ი, „ჰაბიბ ას-სიარ“, 3, გვ. 517; მირხონდი ციხის მფლობელს უწოდებს ფორნალს (فرنال). იხ. „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 449; მუინ ალ-დინ ნათანზი—თუზალს (توزال) — ისქანდერის ანონიმი, ფ. 298 ა;

4 ნიზამ ალ-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 281; შერეფ ალ-დინ ალი ი ე ზ დ ი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 373; აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 234 ა.

5 მუინ ალ-დინ ნ ა თ ა ნ ზ ი, ფ. 298 ნ.

6 შერეფ ალ-დინ ალი ი ე ზ დ ი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 374.

7 მუინ ალ-დინ ნ ა თ ა ნ ზ ი, ფ. 298 ნ.

მოვიგონოთ, რომ სპარსულ ენაზე არსებული წყაროების მიხედვით, ივანე ათაბაგი და კონსტანტინე დიდი საჩუქრებით ეახლნენ თემურს და მორჩილება გამოუცხადეს. ახლა კი მათ ვხედავთ მტრის ბანაკში. აშკარაა, რომ მათ რაღაც გარკვეული მიზანი ამოძრავებდათ, როდესაც ისინი მტერთან მორჩილებით მივიდნენ (თუ რა იყო მათი მიზანი, ამის გარკვევას ქვევით შევეცდებით!).

ჰიჯრის 806 წლის მოჰარემის თვის 14, პარასკევ დღეს თემური ბირთვისის ციხეს მიადგა. ციხიდან რამდენიმე კაცი გამოგზავნეს საჩუქრებით მორჩილების გამოსაცხადებლად, მაგრამ შემდეგ მათ სიტყვას უღალატეს და ისრისა და ქვის სროლა დაიწყეს.

თემურმა ამირებს უბრძანა, რათა ციხეს გარს შემორტყმოდნენ. ამირა შაჰმალექმა ბრძანება მიიღო, რათა კარიბჭის პირდაპირ მკვიდრი სიმაგრე აეშენებინა; სხვა სარდლებმა კი ორი მხრიდან ციხეების აშენების მითითება მიიღეს, რათა თუ ციხის აღება მალე ვერ მოხერხდებოდა მეომრები იმ ციხეებში ჩაესვათ.

ამირა შაჰმალექმა სამი დღის განმავლობაში ისეთი ციხე ააგო, რომ მასში სამი ათასი კაცი დაეტეოდა.

თემურ-ლენგის ბრძანებით, საომარი მანქანები (მანჯანიყები, არადები...), თოკები და კიბეები გაამზადეს. ამის გარდა გამოიცა ბრძანება, რათა ციხის ზურგის პირდაპირ ხისა და ქვისაგან იმ სიმაღლის კოშკი აეშენებინათ, რომ იქიდან ციხეში გადახედვა და თვალთვალი ყოფილიყო შესაძლებელი[1].

ამასობაში ერთმა კვირამ გაიარა[2].

ჰიჯრის 806 წლის მოჰარემის თვის 21 (1403 წლის 10 აგვისტოს) პარასკევ ღამეს თემურ-ლენგის ლაშქარი სამხედრო ხრიკის საშუალებით ციხეში შეიჭრა. მეციხოვნენი თავგამოდებით იბრძოდნენ, მაგრამ თემურ-ლენგმა ციხე მაინც აიღო. სხვათა შორის, ციხეზე იერიშს ფეროლობზე ქართველ სარდლებთან ერთად მჯდარი თემური ადევნებდა თვალყურს[3]. მეციხოვნენი გაჟლიტეს. ქართველთა მოკვეთილი თავის ქალებისაგან თემურ-ლენგმა მინარეთების აგება ბრძანა. თემურმა ბირთვისის ციხის მფლობელი სიკვდილით დასაჯა, ხოლო მისი ცოლი შირვანის მბრძანებელ შეიხ იბრაჰიმს უწყალობა, თვით ციხე და მისი

---

[1] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 281; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, გვ. 374; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 234 ა; მირხონდი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 450. ხონდემირი, „ჰაბიბ ას-სიიარ“, 3, გვ. 517, 518.

[2] მუინ ად-დინ ნათანზის მიხედვით, ციხის ალყა 20 დღეს გრძელდებოდა; იხ. მუინ ად-დინ ნათანზი, ფ. 298 ა.

[3] მუინ ად-დინ ნათანზი, ფ. 298 ა.

სანახები კი „იკტად“ უბოძა ერთ-ერთ ხორასნელ სარდალს და მას იქაურობის ქართველთაგან გაწმენდა და ეკლესიების მიწასთან გასწორება დაავალა[1].

ბირთვისის ციხის აღების შემდეგ თემურ-ლენგმა დასავლეთ საქართველოში (აფხაზეთში) შეჭრა გადაწყვიტა. მან ამირა შეიხ ნურ ად-დინს, ამირა შაჰმალექს და სხვა ამირებს უბრძანა, რათა ისინი წინ წასულიყვნენ და დასავლეთ საქართველო უკიდურეს საზღვრამდე დაელაშქრათ.

თემურ-ლენგის ლაშქარი რამდენიმე დღეში დასავლეთ საქართველოს შუაგულშიც შევიდა, თვით თემური კი მეწინავე ჯარს უკან გაჰყვა.

თემურის მოლაშქრეებმა დაახლოებით შვიდასი სოფელი, ნათესი და დასახლებული პუნქტი გაანადგურეს, ეკლესიები დაანგრიეს, ვენახები და ხეხილი ზოგი აჩეხეს და ცეცხლს მისცეს, ზოგს კი ტყავი დააძვრეს[2].

მოსახლეობამ გამოქვაბულებსა და სამალავებს შეაფარა თავი. თემურ-ლენგმა მათ გასაჟლეტად აქაც ნაცად ხერხს მიმართა. მოლაშქრეები ზანდუკებში ჩასვეს და ისე ჩაუშვეს ჯაჭვ-თოკებით გამოქვაბულების საპირდაპიროდ; მათ ამ გამოქვაბულებში თავშეფარებული ქართველები ამოწყვიტეს[3].

1403 წლის 29 სექტემბერს (ჰიჯრის 806 წლის რაბი'ულ-ავალის 12) თემურ-ლენგმა ბრძოლა შეწყვიტა და დიდებული ნადირობა გამართა[4].

რა იყო მიზეზი ბრძოლის შეწყვეტისა?

ზემოხსენებული წყაროების მიხედვით, საქმე შემდეგნაირად წარმოგვიდგება: თემურ-ლენგის კარზე მყოფმა დატყვევებულმა ქართველმა სარდლებმა გიორგი მეფეს მისწერეს, რომ თუ თემურ-ლენგი დასავლეთ საქართველოს (აფხაზეთში) მიდამოებს მიაღწევს, სომხითა ქვეყნისა და სომხებისაგან ნიშან-წყალს აღარ დატოვებსო. ამ ამბის გაგებაზე გიორგი თითქოს შეშინებულა და თემურის კარზე სანდო

---

[1] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 284; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 378.

[2] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 284; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 380, 381.

[3] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 381; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 236 ბ.

[4] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 285; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 381; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 237 ა.

ხალხი გამოუგზავნია უამრავი საჩუქრით. როდესაც გიორგი მეფის ელჩები თემურის კარზე მოვიდნენ, ქართველმა სარდლებმა ამირების მოსარჩლეობით თემურს მოახსენეს: ოღონდ თქვენი რისხვა დააცხრეთ და გიორგი მეფე ფეშქაშად გამოგიგზავნით განძეულობას, ლამაზ გოგონებს, თოჰაფს და ჰადიეს, გარდა ამისა ჯიზიას და ხარაჯას გადახდასაც იკისრებს, წლიდან წლამდე ხაზინაში შემოიტანს და ლაშქრითაც მოგეხმარებათო[1].

თემურ-ლენგი ამ პირობაზე არ თანხმდებოდა. დიდებულებმა ეს ამბავი ულემებს და მუფთიებს გაანდვეს. და ბოლოს თემურმა ულემების ფეთვისა და ამირათა მოსარჩლეობის შედეგად ეს საქმე შეიხ იბრაჰიმ შირვანშაჰს მიანდო მოსაგვარებლად[2], ამავე დროს შეშინებული ელჩები გაისტუმრა უკან, თვითონ კი ნადირობა-ლხენას მიჰყო ხელი.

ამასობაში ელჩებიც დაბრუნდნენ თემურთან და თან მოიტანეს: ათასი თანგა თემურის სიქით შემკული, მშვენიერი ქსოვილები, ძვირფასი ნივთები, რომელთა შორის ბევრი იყო ოქროსი, ვერცხლის, ბროლის ჭურჭელი და ლარნაკები. აგრეთვე ერთი ცალი 18 მისხლის წონის საუცხოო ლალი. მოიყვანეს ათასი ცხენი. ყველაფერი ეს თემურს მოართვეს და თანაც მოახსენეს, რომ გიორგი მეფე ჯიზიასა და ხარაჯას გადახდას კისრულობსო[3].

თემურ-ლენგმა თბილისს მოაშურა, როგორც ჩანს, მან საქართვე-

---

[1] ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე“. I, გვ. 285; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“. II. გვ. 383. 384; აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 237 ა.

[2] იბნ არაბშაჰი მოგვითხრობს, რომ ქართველებმა თითქოს შეიხ იბრაჰიმს სთხოვეს თემურთან შუამდგომლობა. იბრაჰიმ შირვანშაჰი თემურს ეახლა და ქართველთა შეწყალება სთხოვა. თემური დაეთანხმა მის თხოვნას. სამაგიეროდ მოითხოვა დიდი ქონება, სულერთია ვისიც იქნებოდა იგი—ქართველებისა თუ მისი საკუთარი. შეიხ იბრაჰიმმა ამ პირობაზეც თანხმობა განაცხადა და მის ხაზინაში შესატანად მოიტანა საქონელი. იბნ არაბშაჰის მიხედვით, ეს ამბავი 806 წ. მომხდარა (=1403 წ.). იხ. იბნ ა რ ა ბ შ ა ჰ ი, „კიტაბ აჯაიბ ალ-მაყდურ ფი ახბარ თიმურ“, გვ. 147.

[3] ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 286; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“. II, გვ. 384; აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“. ფ. 237 ბ; მ ი რ ხ ო ნ დ ი, „რაუზათ ას-საფა“. VI, გვ. 355; ხ ო ნ დ ე მ ი რ ი, „ჰაბიბ ას-სიიარ“. 3, გვ. 518; მირხონდის აღნიშნული აქვს, რომ გიორგი მეფემ „ბაჯ ო ხარაჯის“ გადახდა იკისრა, დანარჩენ წყაროებში კი „ჯიზიასა“ და „ხარაჯის“ გადახდაზეა საუბარი. საქართველო თემურს უკვე დაპყრობილად მიაჩნია, ამიტომაც საეჭვოა, რომ იგი გიორგის მხრიდან „ბაჯი ხარაჯის“ გადახდაზე დათანხმებულიყო, ამრიგად მირხონდის ცნობა საქმის რეალურ ვითარებას არ უნდა ასახავდეს.

ლოს დაპყრობა დამთავრებულად ჩათვალა. ქართველთა მხრიდან წინააღმდეგობამ იგი საკმაოდ მოქანცა, ამიტომაც დათანხმდა გიორგი მეფის წინადადებას. თავის მხრივ გიორგი მეფემაც იკისრა „ჯიზიას“ (არამუსლიმანებზე დაკისრებული სულადობრივი გადასახადის) და „ხარაჯას“ (მიწაზე დადებული გადასახადის) გადახდა. ეს ფაქტი, ჩვენი აზრით, იმაზე მიუთითებს, რომ გიორგი მეფემ წინააღმდეგობის გაწევის უნარი შესუსტებულად მიიჩნია.

თემურ-ლენგი თბილისში შევიდა და მის სანახებში სოფლები და ეკლესიები ააოხრა, შემდეგ მტკვარს გადავიდა და ყარაბაღისაკენ წავიდა[1]. ამჯერად მისი მიზანი იყო დანგრეული ქალაქ ბაილაქანის აღდგენა.

ივ. ჯავახიშვილის სამართლიანი მოსაზრებით თემურს საქართველოსთან ზავის დადება აინტერესებდა, რადგან ომით საკმაოდ მოღლილი იყო[2]. ჩვენის მხრივ ამ მოსაზრებას მხოლოდ იმას დავუმატებდით, რომ ამ ბოლო შემოსევის წყალობით თემურმა საქართველო, როგორც დაპყრობილი ქვეყანა ისე დახარკა: გიორგი მეფე „ჯიზიას“ და „ხარაჯას“ გადახდაზე დაითანხმა, ასე რომ, მისი მიზანი თითქოს მიღწეული იყო.

აქვე გვინდა ყურადღება მივაქციოთ ერთ გარემოებასაც: XV საუკუნის ისტორიკოს მირხონდს მოეპოვება ცნობა, რომლის მიხედვითაც 1403—1404 წლების მახლობლად საქართველოს მეფედ თითქოს კონსტანტინე მოჩანს. აი ეს ცნობაც: 806 წ. თემურ-ლენგმა „სახელმწიფოების მბრძანებლებს როგორც მაგ., შეიხ იბრაჰიმ შირვანის, სულთან ისა მარდინის მბრძანებელს და კონსტანტინე ქართველს... ყველას ხალათები მისცა და ისინი ამირ-ზადე ომარის მხლებლებად აქცია“[3].

საყურადღებო ცნობაა! მოვიგონოთ, რომ კონსტანტინე, ქართული წყაროების ცნობების თანახმად, 1396 წელს იმერეთის ტახტს დაეუფლა, შემდეგ იგი მტერს ეახლა ძვირფასი საჩუქრებით და ივანე ათაბაგთან ერთად მორჩილება გამოუცხადა. მას მტრის ბანაკშიც ვხედავთ. თუ ყველაფერ ზემოთქმულს გავითვალისწინებთ, შეიძლება დავუშვათ, რომ თემურმა, ზემოთ მოტანილი ცნობის თანახმად, 1403

---

[1] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 334; ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 86; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 237 ნ; მირხონდი, „როუზატ ას-საფა“, VI, გვ. 485; ხონდემირი, „ჰაბიბ ას-სიიარ“, 3, გვ. 519.

[2] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, 1941, გვ. 218.

[3] მირხონდი, „როუზატ ას-საფა“, VI, გვ. 463.

წ. საქართველოს მეფედ, შესაძლოა მხოლოდ ნომინალურადაც, კონსტანტინე აღიარა[1].

საქართველოს დაპყრობისა და დახარკვის შემდეგ თემურ-ლენგი ჩინეთში სალაშქროდ ემზადება. ამ ლაშქრობისათვის სამზადისისას იგი 1405 წლის თებერვალში გარდაიცვალა.

თემურის სიკვდილით ისარგებლეს მის მიერ დაპყრობილმა ხალხებმა და თავის განთავისუფლება სცადეს. სხვებს არც საქართველო ჩამორჩა. მირხონდს მოეპოვება საინტერესო ცნობა, რომლის მიხედვითაც თემურის სიკვდილის შემდეგ მალევე ქართველები აჯანყებულან, ნახიჩევანი და განჯა დაურბევიათ, ხოლო ხალხი დაუხოციათო.

ქართველებმა დაამარცხეს ომარ მირზას მიერ გაგზავნილი ამირები, გააქციეს ისინი და მარანდამდე გადარეკესო[2] — მოგვითხრობს ისტორიკოსი.

მირხონდის მონათხრობს ერთგვარად ავსებს კასტილიის მეფის ელჩის რიუ გონზალეს დე კლავიხოს ცნობა. კლავიხოს მიხედვით, მეფე გიორგი, თემურის სიკვდილის შემდეგ ანისის და არზრუმის მიწაზე შევიდა, ბევრი ქალაქი დაარბია და თავრიზსაც მიაღწია[3].

ქართველებმა ბრწყინვალედ გაიმარჯვეს თემურიანთა ლაშქარზე, მაგრამ განჯა და ნახიჩევანი მაინც დატოვეს და თავიანთ ქვეყანაში დაბრუნდნენ. მალე განჯა და ყარაბაღის ნაწილი დაიკავა შირვანშაჰმა, რომელსაც აზერბაიჯანელი ამირების ნაწილი მიუვიდა. მას მიემხრო აგრეთვე შაქის მბრძანებელი სიდი აჰმედიც.

---

1 მირხონდის ცნობაზე დაყრდნობით თუ დავუშვებთ, რომ 1403—1404 წწ-ში საქართველოს მეფედ, ნომინალურად მაინც, კონსტანტინე იცნო თემურმა, მაშინ აქვე უნდა ითქვას ისიც, რომ მისი მეფობა მეტად ხანმოკლე ყოფილა. 1405 წლის მახლობლად საქართველოს მეფედ კვლავ გიორგი ჩანს (ამის შესახებ იხ. ქვემოთ).

2 მ ი რ ხ ო ნ დ ი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 511, 512. მირხონდი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 513. იხ. აგრეთვე И. П. П е т р у ш е в с к и й, Государство Азербайджана в XV веке, ССИА, вып. I, Баку, 1949, стр. 154; А. А. А л и-з а д е, Социально-экономическая и политическая история Азербайджана XIII—XIV вв., Баку, 1956, стр. 394; რ. კ ი კ ნ ა ძ ე, ქართველი და აზერბაიჯანელი ხალხების საბრძოლო თანამეგობრობის ისტორიიდან, თსუ შრომები, 105, თბილისი, 1964, გვ. 378, 379.

3 Рюи Гонзалес де К л а в и х о, Дневник путешествия ко двору Тимура в Самарканд в 1403—1406 гг. стр. 369, 395, 411; კლავიხოს ცნობას უნდა ადასტურებდნენ ქართული ქრონიკები, რომელთა თარიღები, ვფიქრობთ, შეცდომითაა მოცემული. მაგ., 1405 წ. ქრონიკაში ნათქვამია, რომ „აქა ქართველთა მეფემან გაილაშქრა თავრეზს და თემურ მოკუდა“ (ქრონიკები, II, გვ. 303); ახლა მოვიხმოთ 1463 წლის ქრონიკაც, რომელიც გვამცნობს, რომ „აქა ქართველთა მეფემ თავრეზს გაილაშქრა და თემურ მოკუდა“ (ქრონიკები, II, გვ. 281).

მირხონდის მიხედვით, საქართველოს მეფეს ელჩები გაუგზავნია შირვანშაჰ იბრაჰიმთან და თითქოს მორჩილებაც კი გამოუცხადებია მისთვის[1]. ჩვენ სავსებით ვიზიარებთ ისტორიის მეცნიერებათა კანდიდატის რ. კიკნაძის მოსაზრებას, რომლის მიხედვითაც „ისტორიკოსის სიტყვები ამ შემთხვევაში ისე უნდა გავიგოთ, რომ საქართველოს მეფე გიორგი VII, ერთის მხრივ, სცნობდა შირვანშაჰის უფლებას მის მიერ ახლად დაკავებულ ტერიტორიებზე და პრეტენზიას არ აცხადებდა მათზე მიუხედავად იმისა, რომ მცირე ხნის წინ თვითონ ეჭირა განჯა და ნახიჩევანი, ხოლო მეორეს მხრივ, იგი ერთგვარ სამოკავშირეო ხელშეკრულებას სდებდა მბრძანებელთან და დახმარებას აღუთქვამდა მას საჭიროების შემთხვევაში“[2].

საქართველომ თემურ-ლენგის სიკვდილისთანავე მოიშორა მომთაბარეთა ბატონობის მძიმე უღელი, მაგრამ მას მალევე ახალი მტერი მოევლინა ყარა-ყოინლუს თურქმენთა სახით. ყარა-ყოინლუს თურქმენებთან ბრძოლას შეეწირნენ საქართველოს მეფე გიორგი VII (1407 წ.) და კონსტანტინე (1412 წ.)[3].

---

[1] მ ი რ ხ ო ნ დ ი. „როუზათ ას-საფა“. VI, გვ. 514.

[2] რ. კ ი კ ნ ა ძ ე. ქართველი და აზერბაიჯანელი ხალხების საბრძოლო თანამეგობრობის ისტორიიდან, გვ. 379.

[3] საქართველოს მეფე კონსტანტინესა და შავბატკნიან თურქმენთა შორის ბრძოლის და კონსტანტინეს დაღუპვის ამბავს მრავალმა მკვლევარმა მიაქცია ყურადღება. ივ. ჯავახიშვილი ამ ბრძოლის თარიღად 1411 წელს მიიჩნევს (იხ. ივ. ჯ ა ვ ა- ხ ი შ ვ ი ლ ი. ქართველი ერის ისტორია, III, თბ., 1966, გვ. 425); ი. პ. პეტრუშევსკის ერთ ნაშრომში 1413 წელი აქვს ამ ბრძოლის თარიღად მიჩნეული (იხ. И. П. П е т р у ш е в с к и й. Великий патриот ширваншах Ибрагим, Баку, стр. 53), მეორეგან კი 1412 წლის ნოემბერ-დეკემბერი (4 ნოემბრიდან—6 დეკემბრამდე პერიოდი), იხ. И. П. П е т р у ш е в с к и й. Государство Азербайджана в XV веке, стр. 160, 161; 1412 წ. ნოემბერი აქვს დასახელებული ამ ბრძოლის თარიღად ისტორიკოს ჯაფარ იბრაჰიმოვს (იხ. Джафар И б р а г и м о в. Феодальные государства на территории Азербайджана XV века, Баку, 1962, стр. 62). 1412 წლის ნოემბერ-დეკემბერს მიიჩნევს ამ ბრძოლის თარიღად დ. გვრიტიშვილიც (იხ. დ. გ ვ რ ი ტ ი შ ვ ი ლ ი. ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან. II, თბილისი, 1965, გვ. 128).

კონსტანტინესა და შავბატკნიან თურქმენთა შორის ბრძოლის საკითხს ამ ბოლო ხანებში საგანგებოდ შეეხო რ. კიკნაძე. მკვლევარმა ყურადღება მიაქცია იმ მიზეზებს, [illegible] ყარა-ყოინლუებმა კონსტანტინე მეფე სიკვდილით, ხოლო შირვანშაჰი იბრაჰიმი კი [illegible]. მანვე მოგვცა ბრძოლის თარიღი (1412 წლის ნოემბრის II ნახევარი). იხ. რ. კ ი კ ნ ა ძ ე, ქართველი და აზერბაიჯანელი ხალხების საბრძოლო თანამეგობრობის ისტორიიდან, გვ. 380, 382. რ. კიკნაძის დასკვნებს ჩვენ ვიზიარებთ, მხოლოდ უნდა აღვნიშნოთ, რომ [illegible] მკვლევართ არა აქვთ გამოყენებული პირველწყარო, ფასიჰ ხაფის [illegible] ცნობების შემცველი თხზულება (შედგენილია 1442 წ. მახლობლად), რომლის საშუა-

ჩვენამდე მოღწეული ერთადერთი თანადროული ნარატიული წყარო „ძეგლი ერისთავთა“, როგორც უკვე აღნიშნული იყო, საერთოდ ძალზე მოკლედ მოგვითხრობს თემურ-ლენგის საქართველოში შემოსევების შესახებ; რაც შეეხება თემურის პირველ ლაშქრობას საქართველოში და მის მიერ თბილისის აღებას, ამის შესახებ „ძეგლი ერისთავთაში“ არაფერია თქმული.

თემურ-ლენგის საქართველოში შემოსევების თარიღები არა აქვს მოცემული XVII საუკუნის, ირანში მცხოვრებ, ქართველ ისტორიკოს ფარსადან გორგიჯანიძეს, რომელიც, როგორც ცნობილია, საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევების აღწერისას სპარსულენოვანი წყაროთი სარგებლობდა.

ვახტანგ VI „სწავლულ კაცთა“ კომისიის ნაშრომში თემურ-ლენგის საქართველოში შემოსევისა და მის მიერ თბილისის აღების თარიღად „ქრისტეს აქათ ჩტჟგ (1393) წელია მოცემული“[1], ხოლო სხვა შემოსევების თარიღებს კი ავტორები საერთოდ არ გვაწვდიან. ასევეა „ახალი ქართლის ცხოვრების“ მეორე ტექსტშიც[2]. მხოლოდ ხსენებული თხზულება კიდევ ერთი შემოსევის თარიღს იძლევა: ავტორს თემურის უკანასკნელი შემოსევის თარიღად ქრონიკონი ჟ (=1402 წ.) აქვს დასახელებული[3].

ქართული ქრონიკები საქართველოში თემურ-ლენგის მეორე შემოსევის მიზეზად 1393 წ. (ქ~კს: პა) ბაგრატ მეფის მიერ თემურის სპის ამოწყვეტას მიიჩნევენ. ქრონიკებში ვკითხულობთ: ქ~კს: პბ: ლანგ-თემურ სამარყანდელმა ქართლი და სომხითი წარტყვევნა და დაწვნა ყოველნი ეკლესიანი და ციხენი“ (კრება ლექსთა) ანდა „ქ~კს: პბ: თემურ-სამარყანელმან სომხითი და ქართლი წარტყუენა და დაარბივნა ყოველნი ციხენი“ (ჟამნი № 2).[4] ამგვარივე ცნობაა ე. წ. „Chronique Géorgienne“-ში: „ქ~კს: პბ: თემურ-სამარყანელმან სომხითი და ქართლი წარტყუენა და დაარბივნა, ყოველნი ციხენი“[5].

ვახუშტი ბაგრატიონი ბაგრატ მეფის ტყვეობიდან დაბრუნების, მის მიერ თბილისის აღებისა და თემურის მიერ დატოვებული გარნიზონის განადგურების ამბავს მოგვითხრობს 1393, ქართული 81 წლის ქვეშ, ხოლო საქართველოში თემურ-ლენგის მეორე შემოსევა 1394, ქართულს 82 წელს აქვს დასახელებული[6].

---

1 ახალი ქართლის ცხოვრება, ქართლის ცხოვრება, II, გვ. 328.
2 ახალი ქართლის ცხოვრება, II, ტექსტი, გვ. 471.
3 თ. ჟორდანია, ქრონიკები, II, გვ. 200.
4 ქრონიკები, II, გვ. 201.
5 Chronique Géorgienne, p. 1.
6 ვახუშტი, საქართველოს ისტორია, გვ. 288, 289.

ქართულ ქრონიკებში 1396 წლის ქვეშ (ქ~ნი პდ) მოთხრობილია საქართველოში თემურ-ლენგის ახალი შემოსევის შესახებ, რასაც შედეგად მოჰყვა გიორგი მეფის მიერ ალინჯის ციხიდან სულთან აჰმედ ჯალაერის ვაჟის თაჰერის გამოყვანას[1]. ამ ცნობას და თარიღს იმეორებს ვახუშტი ბაგრატიონი: ვახუშტის მიხედვით თემურ-ლენგი ქართულს 84-სა, ე. ი. 1396 წელს შემოსევია საქართველოს[2].

ისტორიკოს თ. ჟორდანიას თავის „ქრონიკების“ II ტომში დაბეჭდილი აქვს ლარგვისის პარაკლიტონის მინაწერი, სადაც დაცულია საქართველოში თემურის ერთ-ერთი შემოსევის თარიღი, „მოქცევასა ი დ (14), ქ~კს: პჱ (88) მაისს: ზ“, ე. ი. 1400 წლის მაისში თემური კვლავ შემოსევია საქართველოს (ამჯერად მეოთხედ)[3].

საქართველოში თემურის ამ შემოსევის თარიღი ჩვენთვის ცნობილია რკონის მონასტრის ასომთავრული წარწერით; ეს წარწერა გვამცნობს: „ქ. აქა მოვიდა ლანგდემორ (ლანგთემურს) და დააქცევნა ეკლესიანი და მონასტერი რკონისა დაქცია ქ~კნი იყო პჱ, 88“, ე. ი. 1400 წ. ქ. შ.[4].

აი, ეს არის და ეს! როგორც ვხედავთ, ნაწილი ქართული ნარატიული თუ დოკუმენტური წყაროებისა ძალზე არასრულ და არეულ-დარეულ ქრონოლოგიას იძლევა, ხოლო ზოგიერთი მათგანი საერთოდ არ გვამცნობს საქართველოში თემურ-ლენგის ლაშქრობათა თარიღებს (მაგ. ფარსადან გორგიჯანიძის „ისტორია“).

ბუნებრივია, რომ თემურ-ლენგის ან საქართველოს XIV—XV სს ისტორიაზე მომუშავე მკვლევარი სხვა ენებზე არსებულ წყაროებსაც მიმართავს ვითარების ცოტად თუ ბევრად სრული სურათის დასადგენად. ჩვენს განკარგულებაშია ძირითადად სპარსული და სპარსულენოვანი, ხოლო ნაწილობრივ კი არაბული, სომხური და ბერძნულ-ბიზანტიური წყაროების ქრონოლოგიური ხასიათის ცნობები.

სპარსული წყაროს, შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარ-ნამეს“ ცნობების საფუძველზე თემურ-ლენგის საქართველოში შემოსევების ქრონოლოგიის დადგენა პირველად მოგვცა მარი ბროსემ[5].

---

1 ქრონიკის ძუნწი ცნობის მიხედვით: „ქ~კს პდ: თემურ და გიორგი შეიბნენ: თემურს გაემარჯვა“. თ. ჟ ო რ დ ა ნ ი ა, ქრონიკები, II, გვ. 201.

2 ვ ა ხ უ შ ტ ი, საქართველოს ისტორია, გვ. 291.

3 თ. ჟ ო რ დ ა ნ ი ა, ქრონიკები, II, გვ. 204; ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, ქართველი ერის ისტორია, III, თბილისი, 1966, გვ. 298.

4 ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, დასახ. ნაშრ., გვ. 299.

5 თემურ-ლენგის საქართველოში შემოსევების ქრონოლოგია არასრულად აქვს მოცემული იოანე ბატონიშვილს. იოანე ბაგრატიონის მიხედვით, თემური ექვსჯერ შემოესია საქართველოს: I შემოსევა—1388 წ.; II—1394 წ.; III—1396; IV—

მ. ბროსეს მიერ დადგენილი საქართველოში თემურის ლაშქრობების ქრონოლოგია ასეთია: „1) 1386 წ. ის იპყრობს ტფილისს და ატყვევებს ბაგრატს. 2) 1393 წ. მეორედ იღებს ტფილისს, თათრები სამცხეს თავს ესხმიან, თვით თემური კი შიდა ქართლს. 3) 1400 წ. ის იპყრობს ციხეებს და ჯანი ბეგის სამფლობელოს; 4) 1401 წ. იყო სამხრეთ-დასავლეთ ივერიაში ბრძოლა, რომელმაც გამოიწვია ბატონიშვილის კონსტანტინეს ელჩად გაგზავნა მასთან; 5) 1402 წ. გურჯიბეგის ციხის აღება; 6) 1403 წ. ბირთვისის ციხის აღება“[1].

მარი ბროსეს მიერ დადგენილი საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევების ქრონოლოგია გამოიყენა ისტორიკოსმა დიმიტრი ბაქრაძემ ვახუშტი ბაგრატიონის თხზულების კომენტირების დროს.

დიმ. ბაქრაძე წერს: „აი თვით ხრონოლოგიური ცნობები თემურის გალაშქრებათა საქართველოზე: ა) 1386 წ. თემურმა დაატყვევა ბაგრატ V და აიღო თბილისი; ბ) 1393 (ვახუშტის ჩვენებით 82—1394 წ.) მეორედ აიღო ტფილისი; მისნი ჯარის უფროსნი შევიდნენ სამცხეში და თვით თემური საქართველოს ჩრდილო მხარეში; გ) 1400 (ვახუშტით 84—1396) დაიჭირა ციხენი, დაიბანაკა მუხრანს, გაილაშქრა ჯანიბეგზე; დ) 1401 წელს დაიბანაკა მანგლისში (?) და გაილაშქრა ფანასკერტზე; ე). 1402 წ. აიღო ციხე გურჯი-ბეგი (?); ვ) 1403 წ. აიღო ბირთვისი“[2].

თემურ-ლენგის ლაშქრობები საქართველოში აღწერილი აქვთ ისტორიკოსებს მოსე ჯანაშვილს და დავით კარიჭაშვილს. მ. ჯანაშვილი მხოლოდ და მხოლოდ ქართულ წყაროებს იყენებდა. იგი თარიღებს მცირე გამონაკლისის გარდა არ იძლევა (მას მხოლოდ ორი თარიღი აქვს დასახელებული—1393 წ., როდესაც მ. ჯანაშვილის მიხედვით, ბაგრატმა და გიორგიმ თემურის ლაშქარი ამოწყვიტეს და 1400 წელი, როდესაც თემური შემოესია საქართველოს)[3].

დ. კარიჭაშვილის ნაშრომში საქართველოში თემურ-ლენგის ყველა შემოსევის თარიღია მოცემული. დ. კარიჭაშვილის მიხედვით, თემური საქართველოს პირველად 1387 წელს შემოესია, მეორედ—1388

---

1398, V—1399; VI შემოსევის თარიღს იოანე ბატონიშვილი არ იძლევა. იხ. კალმასობა, კ. კეკელიძის სახელობის ხელნაწერთა ინსტიტუტის ხელნაწერი H—2134, ფ. 719v, 723v, 726r, 729r, 730v, 732r.

[1] მარი ბროსე, საქართველოს ისტორია. ნაწ. I, ტფილისი, 1895, გვ. 225.

[2] ვახუშტი, საქართველოს ისტორია, გვ. 295.

[3] მ. ჯანაშვილი, საქართველოს ისტორია, I, ტფილისი, 1895, გვ. 216, 223.

წ., მესამედ—1394 წ., მეოთხედ—ისევ 1394 წ. დ. კარიჭაშვილს ცალკე აქვს გამოყოფილი თემურის მეხუთე შემოსევა, მაგრამ თარიღს არ იძლევა, მეექვსედ—1395, მეშვიდედ—1400 წ.[1].

თემურ-ლენგის საქართველოში შემოსევების ქრონოლოგია სპარსული (შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარ-ნამე“), ქართული (ქრონიკები, „ძეგლი ერისთავთა“, ვახუშტის „ისტორია“ და სხვ.), სომხური (თომა მეწოფელის „ლანგ-თემურის ისტორია“), ბერძნულ-ბიზანტიური (მიქელ პანარეტოსის „ტრაპიზონის ქრონიკა“) წყაროების ურთიერთშეჯერების საფუძველზე დაადგინა აკად. ივ. ჯავახიშვილმა.

ივ. ჯავახიშვილის მიხედვით, თემურ-ლენგი საქართველოს 1386 წელს შემოესია პირველად. 1386 წლის 21 ნოემბერს თემურმა თბილისი აიღო და დაატყვევა ბაგრატ მეფე[2].

1393 წელს ივანე ჯავახიშვილი მიიჩნევს საქართველოში თემურ-ლენგის მეორე შემოსევის თარიღად[3], ხოლო 1394 წელს, მისი აზრით, დიდი დამპყრობელი მესამეჯერ შემოესია ჩვენს ქვეყანას[4]. 1399 წელს საქართველომ თემურის მეოთხე შემოსევა განიცადა, ხოლო 1400 წელს კი—მეხუთე[5]. 1400 წელსვე თემური მეექვსედ, ხოლო 1401 წელს კი მეშვიდედ შემოსევია საქართველოს[6]. ივ. ჯავახიშვილი თემურ-ლენგის უკანასკნელი, მერვე შემოსევის თარიღად მიიჩნევს 1403 წელს[7].

თემურ-ლენგის საქართველოში შემოსევების ივ. ჯავახიშვილის მიერ დადგენილმა ქრონოლოგიამ ასახვა ჰპოვა საქართველოს ისტორი-

---

1 დ. კარიჭაშვილი, საქართველოს მოკლე ისტორია, ტფილისი, 1908, გვ. 157—158.

2 ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, წ. III, თბილისი, 1941, გვ. 190.

3 ივ. ჯავახიშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 191, 192.

4 ივ. ჯავახიშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 193, 194.

5 ივ. ჯავახიშვილი, დასახ. ნაშრ., გვ. 195—199, 200—205.

6 ივ. ჯავახიშვილი, დასახ. ნაშრ., გვ. 208, 209, 210, 211.

7 ივ. ჯავახიშვილი, დასახ. ნაშრ., გვ. 212—215; აქვე უნდა აღინიშნოს, რომ 1966 წელს გამოცემულ ივ. ჯავახიშვილის „ქართველი ერის ისტორიის“ მესამე ტომს ახლავს მანამდე დაუბეჭდავი დასკვნითი მიმოხილვა (გვ. 300—315), სადაც საქართველოში თემურის შემოსევების ქრონოლოგია ასეა მოცემული: I შემოსევა 1386 წ., II—1399 წ., III—1401 წ. შემდეგ ივ. ჯავახიშვილი წერს: „სამხედრო მოქმედებას თემური 1401 და 1402 წლებშიაც აწარმოებდა. ქვემო ქართლი, მესხეთი, დასავლეთი საქართველო აფხაზეთითურთ უკიდურეს ჩრდილოეთის საზღვრამდე მონღოლთა თარეშისა და სამხედრო მოქმედების ასპარეზად იქცა“, ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, თბილისი, 1966, გვ. 315.

ის სახელმძღვანელოებში[1] და შემდეგდროინდელ სამეცნიერო ლიტერატურაში: მაგ., დ. გვრიტიშვილი თავის ნაშრომში საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევების ტრადიციულ ქრონოლოგიას იძლევა[2].

საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევების ქრონოლოგია მოცემული აქვს ინგლისელ ქართველოლოგს უ. ე. დ. ალენს. ალენის მიხედვით, თემურ-ლენგი საქართველოს პირველად 1386/7 წელს შემოესია[3], მეორედ—1393 წელს[4], მესამედ—1400 წელს[5], მეოთხედ—1400 წლისავე ზაფხულში[6], მეხუთედ—1402 წ. (ამ ლაშქრობის დროს, სულთან ბაიაზეთთან ომის წინ დაიპყრო თორთუმის ციხე)[7], მეექვსედ და უკანასკნელად—1403 წ.[8].

როგორც ზემოთქმულიდან ჩანს, თემურ-ლენგის საქართველოში შემოსევების ქრონოლოგიის და ლაშქრობათა რიცხვის საკითხებში ქართული წყაროების ცნობებსა და მკვლევართა შორის ურთიერთთანხმობა არაა: ქართული წყაროები თემურ-ლენგის ლაშქრობების ქრონოლოგიას სრულად არ იძლევიან, ხოლო მკვლევარები კი ლაშქრობათა თარიღებს სხვადასხვანაირად სდებენ. კიდევ მეტი, ამ ლაშქრობათა რიცხვი სხვადასხვა მკვლევართან სხვადასხვანაირადაა. დავით ბატონიშვილი საქართველოში თემურ-ლენგის 5 შემოსევას ასახელებს (თუმცა იგი არც ერთი შემოსევის თარიღს არ იძლევა)[9]. ზოგიერთი მკვლევარი (იოანე ბატონიშვილი, მ. ბროსე, ედ. გიბონი[10], დ.

---

1 ნ. ბერძენიშვილი, ივ. ჯავახიშვილი, ს. ჯანაშია, საქართველოს ისტორია, ნაწ. I, თბილისი, 1948, გვ. 278—283; ნ. ბერძენიშვილი, ვ. დონდუა, მ. დუმბაძე, გ. მელიქიშვილი, შ. მესხია, პ. რატიანი, საქართველოს ისტორია, I, თბილისი, 1958, გვ. 254, 255.

2 დ. გვრიტიშვილი, ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან, თბილისი, 1962, გვ. 346—354.

3 W. E. D. Allen, A History of the Georgian People, London, 1932, p. 123.

4 W. E. D. Allen, დასახ. ნაშრ., გვ. 123.

5 W. E. D. Allen, დასახ. ნაშრ., გვ. 124.

6 იქვე.

7 W. E. D. Allen, დასახ. ნაშრ., გვ. 125.

8 იქვე.

9 დავით ბატონიშვილი, ისტორია რომელსა ეწოდების ნარკვევი, ტფილისი, 1800, რივ-რიზ.

10 ედ. გიბონი სარგებლობს შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარ-ნამეს" Petis de la Croix-ის მიერ შესრულებული თარგმანით, იბნ არაბშაჰის თხზულებით და სხვ. იგი საქართველოში თემურის ლაშქრობების შესახებ მოკლედ მოგვითხრობს. იგი ლაშქრობათა თარიღებს არსად არ ასახელებს, მაგრამ მისი თხრობიდან გამომდინარეობს, რომ თემურ-ლენგს ექვსჯერ ულაშქრია საქართველოში. იხ. История упадка и разрушения Римской империи Эдуарда Гиббона. ч. VII, Москва, 1886, стр. 178, 183, 189, 200.

ბაქრაძე, უ. ალენი) — ექვსს, ზოგიერთი (დ. კარიჭაშვილი, ს. კაკაბაძე[1], ი. პეტრუშევსკი[2])—შვიდს, ხოლო ივ. ჯავახიშვილი და დ. გვრიტიშვილი რვა ლაშქრობას.

არსებული სამეცნიერო ლიტერატურის გაცნობის შემდეგ, ბუნებრივია, წამოიჭრება კითხვა: მაინც როგორია თემურ-ლენგის საქართველოში შემოსევების ქრონოლოგია და რამდენჯერ ილაშქრა მან?

როგორც ზემოთ გვქონდა აღნიშნული, საუკეთესო პირველწყაროებს საქართველოში თემურ-ლენგის ლაშქრობების შესასწავლად, კერძოდ კი ამ ლაშქრობათა ქრონოლოგიის დასადგენად წარმოადგენს XV საუკუნის სპარსულ ენაზე არსებული ნარატიული წყაროების ცნობები. მართალია ივ. ჯავახიშვილს გამოყენებული აქვს XV საუკუნის სპარსული წყარო შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარ-ნამე“, მაგრამ, როგორც უკვე გვქონდა ზემოთ ნათქვამი, გარდა ხსენებული თხზულებისა, სხვა წყაროებიც არსებობს. ასე რომ, საქართველოში თემურის შემოსევების ქრონოლოგიისა და ლაშქრობათა რიცხვის დასადგენად აუცილებელია ყველა ხელმისაწვდომი სპარსული და სპარსულენოვანი საისტორიო წყაროს ცნობების ურთიერთშეჯერება, აგრეთვე მათი შეთანხმება სომხურ-ქართულ-არაბულ-ბერძნულ (ბიზანტიურ) წყაროებში დაცულ, თუნდაც ძუნწ, ქრონოლოგიასთან.

ცნობილია, რომ XV საუკუნის სპარსულსა და სპარსულენოვან წყაროებში ნიზამ ად-დინ შამის „ზაფარ-ნამეს“ ცენტრალური ადგილი უკავია, როგორც თემურის თანამედროვის მიერ დაწერილ ნაშრომს, ამიტომაც, ბუნებრივია, რომ პირველად მას მივმართავთ.

ნიზამ ად-დინ შამი საქართველოში თემურ-ლენგის პირველი შემოსევისა და თბილისის აღების თარიღად ჰიჯრის 788 წლის შემოდგომას ასახელებს (=1386 წ.), ამ წლის ამბების თხრობაში აქვს მას ჩართული თემურისაგან თბილისის აღების ამბავი[3].

---

[1] ს. კაკაბაძე საქართველოში თემურ-ლენგის ლაშქრობათა ქრონოლოგიას არ იძლევა. იგი მხოლოდ აღნიშნავს, რომ თემურმა საქართველოში შვიდჯერ ილაშქრა. იხ. С. Н. Какабадзе, Черты феодального строя и, крестьянские повинности в Грузии в конце средних веков. Тифлис, 1912, стр. 10.

[2] Всемирная история. III. Москва, 1957, стр. 589; თემურ-ლენგის საქართველოში ლაშქრობების შესახებ ძალზე მოკლედ მოგვითხრობენ გ. ვებერი და ჰამერი. ვებერიც და ჰამერიც საქართველოში თემურის მხოლოდ ორ ლაშქრობას ახსენებენ (1386 და 1400 წწ.). როგორც ჩანს, გ. ვებერი ჰამერის ნაშრომით სარგებლობს ძირითადად. იხ. Histoire de l'Empire Ottoman depuis son origine juscou'a nos jours, par M. De Hammer, tome premier, Paris, 1844, pp. 117, 127; Всеобщая история Георга Вебера, т. VIII, Москва, 1894, стр. 600, 603.

[3] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 98.

თემურის საქართველოში პირველი შემოსევა და მის მიერ თბილისის აღება ჰიჯრის 788 წელს (=1386 წ.) აქვს მოთხრობილი ფასიჰი ხაფის[1]. იგივე თარიღი აქვს მოცემული ხონდემირსაც[2].

ზემოხსენებული წყაროების თარიღს კიდევ უფრო აზუსტებს ბიზანტიელი მემატიანე მიქელ პანარეტოსი. მის მიხედვით თემურმა თბილისი აიღო 6895 წლის (=1386) 21 ნოემბერს[3].

თემურ-ლენგის მიერ თბილისის აღების თარიღი მოცემულია სომხურ წყაროებშიც.

XV საუკუნის სომხური წყარო თომა მეწოფელის „ლანგ-თემურის ისტორია" თემურის მიერ საქართველოს ჯალაშქვრისა და თბილისის აღების პირდაპირ თარიღს არ იძლევა. მას ეს ამბავი მოთხრობილი აქვს სომეხთა წელთაღრიცხვის 836 წლის (=1387 წ.) შემდეგ[4].

1386 წელი აქვს მოცემული თემურის მიერ თბილისის აღების თარიღად სამუელ ანელის ქრონიკის გამგრძელებელს. იგი წერს: „იმავე 1386 წელს თემურ-ლენგი მოვიდა თავრიზს და ნახჭევანს, აქედან ერთი დღის განმავლობაში დაიპყრო ტერიტორია კარბამდე და ბიჯნისამდე, გარნისამდე, სურმარამდე, და კოლბამდე, ხოლო აქედან გაემართა საქართველოსაკენ. აიკლო და ააოხრა ქალაქი თბილისი, შეიპყრო ბაგრატ მეფე და გაამაჰმადიანა იგი[5].

ერთ სომხურ მატიანეში ვკითხულობთ: „1386 წელს თემურ-ლენგმა აიღო ტფილისი და ააოხრა იგი. პატრონი ბაგრატი გაამაჰმადიანა და თან წაიყვანა"[6].

ზემოთქმულიდან გამომდინარე, თემურ-ლენგის საქართველოში პირველი შემოსევა 1386 წლის შემოდგომაზე მომხდარა.

1387 წელს თემურ-ლენგმა ტყვედ ხელთგდებული ბაგრატ მეფე საქართველოში დააბრუნა. ამასობაში მას შეატყობინეს, რომ თოხთამიშ-ხანი კვლავ შეესია მის სამფლობელოს შუა აზიაში. თემური მავერანაჰრისაკენ გაემართა. 1387 წლიდან 1394 წლამდე თემურ-ლენგი საქართველოში არ გამოჩენილა, იგი თოხთამიშის წინააღმდეგ

---

1 ფასიჰი ხაფი, „მაჯმალ-ე ფასიჰი", B 709, ფ. 3[illegible] a.

2 ხონდემირი, „ჰაბიბ ას-სიიარ", 3, გვ. 438.

3 მიქელ პანარეტოსი, ტრაპიზონის ქრონიკა, გვ. 44, 45.

4 Фома Мецопский, История Тимур-ланка, Баку, 1957, стр. 56. ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, გვ. 282.

5 В. С. Налбандян, Тбилиси в армянских литературных памятниках древних и средних веков, Ереван, 1961, стр. 113; ვ. ს. ნალბანდიანი, თბილისი ძველ სომხურ მწერლობაში, თბილისი, 19[illegible], გვ. 113, 114.

6 В. С. Налбандян, указ. соч., стр. 113; ვ. ს. ნალბანდიანი, დასახ. ნაშრ., გვ. 113

იბრძოდა[1]. თოხთამიშთან ბრძოლის პარალელურად იგი შემოესია საქართველოს.

სპარსულსა და სპარსულენოვან წყაროებში მოთხრობილია, რომ საქართველოში მომავალ თემურს ყარსში შეატყობინეს შაჰრუხის შვილის (ე. ი. მისი შვილიშვილის) დაბადება. შაჰრუხის შვილი დაიბადა ჰიჯრის 796 წლის შევალის თვის 28, რაც უდრის ჩვენი წელთაღრიცხვის 1394 წლის 26 აგვისტოს[2], ე. ი. უნდა ვიფიქროთ, რომ მეორედ თემური საქართველოს 1394 წლის აგვისტოში შემოესია. მან პირველად სამცხის მხარე დაარბია, მერე არაგვის ხეობა (قراقلقان) და შაქის მხარე. ამ დროს თემურს შეატყობინეს, რომ თოხთამიშის ლაშქარმა დერბენდი გამოიარა და შირვანს აოხრებსო. თემურის გალაშქრებისთანავე თოხთამიშ-ხანი გაიქცა. 1395 წ. თემურმა იგი საბოლოოდ დაამარცხა და გაანადგურა. შემდეგ თემური მდ. თერგზე კადმოვიდა და დერბენდისა და აზერბაიჯანისაკენ გამოემართა. 1397 წელს მან აზერბაიჯანის დაპყრობა დაამთავრა.

ზემოთქმულიდან გამომდინარე, თემურ-ლენგი საქართველოს მეორეჯერ შემოესია 1394 წლის აგვისტოში. ამრიგად, უნდა შესწორდეს ივ. ჯავახიშვილის მიერ დადგენილი თარიღი, რომლის მიხედვითაც თემურ-ლენგი საქართველოს მეორედ შემოესია 1393 წ. (სამცხე დაარბია!), ხოლო მესამედ კი 1394 წ. (არაგვის ხეობა აოხრა!).

თოხთამიშის განადგურებისა და ამიერკავკასიის ქვეყნების დალაშქვრის შემდეგ (1394—97 წწ.) თემურ-ლენგი ახალი ომისათვის ემზადებოდა. 1398 წ. იგი მრავალრიცხოვანი ჯარით ინდოეთს შეესია. 1398 წლის 18—19 დეკემბერს მან ქ. დელი აიღო და გაძარცვა[3]. 1399 წლის მარტში თემურმა ინდოეთის დაპყრობა დაამთავრა; 1399 წლის 3 მარტს სამარყანდში ცნობა იქნა გაგზავნილი თემურის მალე დაბრუნების შესახებ.

ჰიჯრის 802 წელს (=1399) თემურ-ლენგი ხორასნიდან დაიძრა და სულთანიას გზით ყარაბაღს მოვიდა, ხოლო იქიდან საქართველოსაკენ გამოემართა[4]. იბნ-არაბშაჰი კიდევ უფრო აზუსტებს თარიღს; იბნ არაბ-

---

[1] А. Ю. Якубовский, Тимур, стр. 63.

[2] ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 156; აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 163 ა; მ ი რ ხ ო ნ დ ი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 244.

[3] Гийас ад-дин А л и. Дневник похода Тимура в Индию, Москва, 1958, стр. 120, 121.

[4] ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 213; შერეფ ად-დინ ალი ი ე ზ დ ი, „ზაფარ-ნამე“. II, გვ. 162.

შაჰის მიხედვით, თემურმა ყარაბაღს მიაღწია ჰიჯრის 802 წლის რაბიულ ავალის 17, ე. ი. ჩვენი წელთაღრიცხვის 1399 წლის 17 ნოემბერს[1].

თემურ-ლენგი ხიმშიას „ხეობას“ შემოესია და ერთი თვის განმავლობაში აოხრებდა[2], მაგრამ მან თავის მიზანს მაინც ვერ მიაღწია. სიცივემ და საკვების უქონლობამ იგი ძალზე შეაწუხა. თემურმა ხიმშიას ხეობის საბოლოოდ დაპყრობაზე ხელი აიღო, მტკვარი გადაიარა და ყარაბაღში დაიბანაკა. ე. ი. სპარსულ ენაზე არსებული წყაროების ცნობებით იგი 1399 წლის ბოლოს მიდის საქართველოდან. ესაა თემურ-ლენგის მესამე შემოსევა საქართველოში.

სპარსული და სპარსულენოვანი წყაროების ცნობებით, 1400 წლის გაზაფხულზე თემურ-ლენგმა ყურულთაი მოიწვია და საქართველოში ლაშქრობა ბრძანა.

ნიზამ ად-დინ შამი და შერეფ ად-დინ ალი იეზდი ამ ლაშქრობის თარიღს პირდაპირ არ უთითებენ, მხოლოდ აღნიშნავენ, რომ თემურმა საქართველოში ახალი ლაშქრობა გაზაფხულზე გადაწყვიტა (ე. ი. 1400 წლის გაზაფხულზე, რადგან 1399 წლის} ბოლო თვეები მან ხიმშიას „ხეობის“ დარბევას მოანდომა!)[3]. ფასიჰი ხაფი ამ შემოსევის მხოლოდ წელს გვამცნობს და მოკლედ მოგვითხრობს საქართველოში თემურის ლაშქრობის შესახებ. იგი წერს: „802 წ. გალაშქრება ამირა საჰებ ყერანისა საქართველოზე ლაზავათით და გიორგის გაქცევა. შეპყრობა ჯანიბეგისა და დახოცვა და დატყვევება ქართველებისა და განთავისუფლება მუსლიმანებისა, რომელნიც ქართველთა ხელში შეპყრობილ იყვნენ“[4].

იბნ არაბშაჰს წელთან ერთად თემურის მიერ თბილისის აღების თვე და რიცხვიც აქვს დასახელებული, მის მიხედვით 802 წლის ჯუმადი ახერის თვის მეორე დღეს, ხუთშაბათს (=1400 წლის 30 იანვარს) თემურმა აიღო თბილისი, შეესია ქართველთ ქვეყანას და დააქცია-

---

1 იბნ არაბშაჰი, „ქითაბ აჯაიბ ალ-მაყდურ ფი ახბარ თიმურ“, გვ. 143.

2 ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 214; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 164; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 193 ნ.

3 ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 214; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 170.

4 ფასიჰი ხაფი, „მაჯმალ-ე ფასიჰი“, ფ. 391 ა.

რაც კი ციხე-კოშკები და სიმაგრეები იგდო ხელთ. ვინც არ დამორჩილდა, დახოცა. შემდეგ კი ბაღდადს სალაშქროდ გაემართა[1].

1400 წელს საქართველოში თემურის შემოსევის შესახებ სპარსულ-არაბული წყაროების ცნობებს ადასტურებენ იმდროინდელი ქართული წყაროებიც: 1365 წელს გადაწერილი ლარგვისის პარაკლიტონის 1400 წლის მინაწერი გვამცნობს, რომ „მოქცევასა იდ (14) ქორონიკონსა: პ (88), მაისსა ზ(7) მოვიდა თემურ სულტანი სამარყანელი...“[2]

ასეთსავე ცნობას გვაწვდის რკონის მონასტრის წარწერა[3].

1400 წელს თემურ-ლენგის საქართველოში შემოსევა აისახა იმდროინდელ სომხურ წყაროებშიც. გრიგოლ მწერალი 1400 წელს მისგან გადაწერილი ხელნაწერის ერთ-ერთ ანდერძში წერს: „და მოვიდა (თემურ-ლენგი) ქართველთა ქვეყანაში და იმყოფებოდა იქ შემოდგომიდან ვიდრე ზაფხულამდე 7 თვე, მეტი და არა ნაკლები. დაიპყრა მრავალი ციხე-სიმაგრე; ბევრი მათგანი (ქართველთაგან) ამოწყვიტა, თითქმის ყველა მამაკაცი ამოჟლიტა, ხოლო მათი ცოლები და ვაჟები ურიცხვი და უთვალავი რაოდენობით ტყვედ წაასხა... არც ქალებს იბრალებდნენ და არც ყრმებს ინდობდნენ. არც სნეულთ ეპყრობოდნენ გულმოწყალედ. არც გაჭირვებას უყურებდნენ, არც ქალარას სცემდნენ პატივს. ჩვილ ბავშვებსაც კი არ იბრალებდნენ, არამედ უწყალოდ ქვეითად მიერეკებოდნენ შიშველ-ტიტვლებს, ფეხშიშველებს. ხოლო რომელთაც არ შეეძლოთ სვლა, ქვებით წყვეტდნენ, თვით კი მიდიოდნენ. ამ გულსაკლავი ამბის მომსწრენი მთებს ეუბნებოდნენ — დაგვეცით თავს, ბორცვებს კი — დაგვფარეთ ჩვენო“[4].

1400 წელს თემურმა დაიპყრო და აოხრა სივასი. 1401 წელს მან დაიპყრო ალეპო, დამასკო, ხოლო შემდეგ ბაღდადი. ამის შემდეგ თემური ქურთისტანის გზით თავრიზს მივიდა, იქიდან კი საქართველოსაკენ გამოემართა. მაგრამ ამჯერად საქართველო გადაურჩა თემურის შემოსევას. თემურმა საქართველოს მეფესთან ზავი დადო.

1401 წელს დადებული ზავისდა მიუხედავად თემურ-ლენგმა საქართველოს წინააღმდეგ სამხედრო მოქმედება მაინც განაახლა. ჰიჯრის 802 წლის რაბი'ულ ახერის 22 (=1401 წლის 2 დეკემბერს) თემურ-

---

[1] იბნ არაბშაჰი, „აჯაიბ ალ-მაყდურ ფი ახბარ თიმურ“, გვ. 143.

[2] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, თბილისი, 1966, გვ. 292.

[3] ივ. ჯავახიშვილი, დასახ. ნაშრ., გვ. 295.

[4] პ. ს. ნალბანდიანი, თბილისი ძველ სომხურ მწერლობაში, გვ. 120, 121; იხ. აგრეთვე, В. С. Налбандян, Тбилиси в армянских литературных памятниках древних и средних веков, стр. 120.

ლენგი ყარაბაღს მივიდა[1]. 1402 წლის მარტში მან ყარაბაღიდან შამქორის ველს მიაღწია[2]; შამქორი გაიარა, ალა-თაღის გზით საქართველოს საზღვრებში შემოიჭრა და მენიკ-ჯულში (ცოლის მინდორი) ჩამოხდა[3]. ამის შემდეგ თემურმა თორთუმის ციხე აიღო, მეციხოვნეები გაჟლიტა, ხოლო ციხე ძირფესვიანად დაანგრია. ეს იყო თემურის მეხუთე შემოსევა საქართველოში.

თორთუმის აღების შემდეგ თემურ-ლენგი არზრუმისაკენ გაემართა და გომახის ციხე აიღო. იგი ბაიაზეთ პირველთან საომრად ემზადებოდა. 1402 წლის 28 ივლისს ანგორასთან (ანკარასთან) მოხდა გადამწყვეტი ბრძოლა, რომელიც ოსმალთა სასტიკი დამარცხებით დამთავრდა. თემურმა დაარბია ბრუსა, ნიკეა, 1402 წლის დეკემბერში აიღო და დაანგრია იზმირი, ხოლო შემდეგ კვლავ საქართველოსაკენ იბრუნა პირი.

ჰიჯრის 806 წელს (=1403 წ.) იგი საქართველოს მეექვსეჯერ შემოესია.

806 წლის მოჰარემ ალ-ჰარამის თვის 14 (=1403 წლის 3 აგვისტოს), პარასკევს, თემურ-ლენგის ლაშქარი ბირთვისის ციხის სანახებს მიადგა — ასეთ ცნობას გვაწვდის ამ ლაშქრობის მონაწილე ნიზამ ად-დინ შამი[4]. იგივე თარიღი აქვს მოცემული შერეფ ად-დინ ალი იეზდის[5], აბდ არ-რეზაყ სამარყანდის[6], მირხონდს[7]. თემურ-ლენგის ამ შემოსევის და ბირთვისის ციხის აღების თარიღად ჰიჯრის 806 წელს (თვისა და რიცხვის დაუსახელებლად) სდებენ ფასიჰი ხაფი[8] და იბნ არაბშაჰი[9]. 806 წლის მოჰარემის თვის ოცდაერთიდან ოცდასამამდე (1403 წლის 10-დან 12 აგვისტომდე) გრძელდებოდა ბრძოლა, რაც თემურის მიერ ბირთვისის ციხის აღებით დამთავრდა[10]. ამის შემდეგ თემური

---

1 ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 243; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 271; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 213 a.

2 ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 243; მირხონდი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 502.

3 აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 216 a.

4 ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 281.

5 შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 374.

6 აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 235 a.

7 მირხონდი, როუზათ ას-საფა, VI, გვ. 450.

8 ფასიჰი ხაფი, „მოჯმალ-ე ფასიჰი“, ფ. 391 a.

9 იბნ არაბშაჰი, „აჯაიბ ალ-მაყდურ ფი ახბარ თიმურ“, გვ. 147.

10 ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 283; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 378; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 235 ნ.

დასავლეთ საქართველოში გადავიდა. 1403 წლის 29 სექტემბერს (806 წლის რაბი`ულ—ავალის 12) თემურ-ლენგმა ბრძოლა შეწყვიტა. მან საქართველოს დაპყრობა დამთავრებულად ჩათვალა.

ზემოთქმულის შემდეგ ასეთი სურათი წარმოგვიდგება: თემურ-ლენგი საქართველოს 1386-1403 წლებში ექვსჯერ შემოსევია. ამ შემოსევათა ქრონოლოგია, ჩვენი აზრით, ასეთია: I შემოსევა—1386 წ., II — 1394, III—1399 წ., IV—1400 წ., V—1402 წ., ხოლო VI და უკანასკნელი 1403 წელს.

## § 4. საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევების ლოკალიზაცია

როგორც ცნობილია, საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევების შესახებ ძვირფას და საინტერესო ცნობებს სპარსული და სპარსულენოვანი წყაროები გვაწვდიან. ეს გარემოება ჩვენ არაერთხელ გვაქვს აღნიშნული წინამდებარე ნაშრომში, მაგრამ არ შეიძლება არ აღვნიშნოთ ის ნაკლოვანი მხარე, რომელიც ზოგჯერ ამ ცნობებს ახლავს.

საქმე ისაა, რომ ავტორები თუ გადამწერები ისე ამახინჯებენ ამა თუ იმ გეოგრაფიული პუნქტის ან მხარის სახელს, რომ მკვლევარს ამოცნობა ძალზე უჭირს. კიდევ უფრო დამახინჯებულია ის გეოგრაფიული სახელები მოგვიანო ხანის იმ ქართულ ნარატიულ თხზულებებში, რომელთა წარმომავლობა სპარსულ ენაზე არსებულ წყაროებთანაა დაკავშირებული.

სპარსული და სპარსულენოვანი წყაროების ამ ნაკლოვან მხარეს კარგა ხანია რაც მიაქციეს მკვლევარებმა ყურადღება (ნ. მარისე, ივ. ჯავახიშვილი, ვ. მინორსკი...) და სცადეს ზოგიერთი გეოგრაფიული პუნქტის თუ მხარის ლოკალიზება. უმეტეს შემთხვევაში მკვლევარებმა წარმატებით გაართვეს თავი დასახულ ამოცანას, მაგრამ საკვლევი მაინც დარჩა. ამჟამად ჩვენი მიზანია ზემოხსენებულ წყაროებში ნახსენები იმ ზოგიერთი გეოგრაფიული პუნქტის თუ მხარის ლოკალიზება, სადაც თემურ-ლენგი ლაშქრობდა. რა თქმა უნდა, ჩვენ ვითვალისწინებთ წინამორბედ მკვლევართა მოსაზრებებსაც. [illegible] „მენიკ-კულის ველი“. სპარსული და სპარსულენოვანი წყაროები მოგვითხრობენ, რომ თემური საქართველოში მეორე შემოსევის დროს (1394 წ. ივლის-აგვისტო) ყარსთან ჩამოხტა. შემდეგ იქიდან აიყარა და მანკაულის (მენიკ-კულის) ველზე მხიარულებას მიეცა[1].

---

[1] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 156, 157; შდრ. [illegible] [illegible], „მათლა ას-საადეინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრეინ“ [illegible] გვ. 163 [illegible] [illegible], „რაუზატ ას-საფა“, VI, გვ. 243; [illegible] [illegible], 3, გვ. 461.

ფარსადან გორგიჯანიძე ამ ადგილს მანგულს უწოდებს[1], ვახტანგ „სწავლულ კაცთა" კომისია — მანგლისს[2]; მანქული (მენიქ-ქუ- მანგლისადაა ქცეული „ახალი ქართლის ცხოვრების" ე. წ. მეორე ტში[3] და ვახუშტი ბაგრატიონის თხზულებაში[4].

ჯერ კიდევ მ. ბროსემ მიაქცია ყურადღება იმ გარემოებას, რომ სული წყაროს მანგულის (მენიქ-ქულის) მანგლისად მიჩნევას არა- არი საფუძველი არ ჰქონდა. მისი აზრით, მენქული ყარსის მახლობ- ე უნდა იყოს საძიებელი[5]. მაგრამ, როგორც ივ. ჯავახიშვილი აღ- ნავს „სახელდობრ რომელი და საითკენ მდებარე ადგილი უნდა ნდეს სპარსელ ისტორიკოსს ნაგულისხმევი, განსვენებულ აკადე- ოსს ეს ნათქვამი არა აქვს"[6].

მენიქ-ქულის ლოკალიზაციას საგანგებოდ ყურადღება მიაქცია ივ. ჯავახიშვილმა. ივ. ჯავახიშვილი წერს: „მანქული ყარსის ციხის მახ- ობლად მდებარე მინდვრის სახელი უნდა ყოფილიყო. სპარსელ ის- ორიკოსს გარკვევით აქვს ნათქვამი, რომ ეს ადგილი სოფელს კი ა, არამედ სწორედ მინდორს წარმოადგენდა, ამიტომ „მენიქ-ქუ- ში" უნდა ამ მინდვრის სახელი ვეძიოთ. თუ გავიხსენებთ, რომ შე- ეფ ად-დინის აღწერილობით ეს ადგილი ყარსის ციხის მახლობლად ა ყარსზე უფრო დაბლობ მინდორს წარმოადგენდა, მაშინ შესაძლე- ელია თითქმის დანამდვილებით ითქვას, რომ ორნაწილედი „მენიქ- ულ" — გეოგრაფიულ სახელს წარმოადგენდეს. უეჭველია აქ კო- ის მინდორზე უნდა ჰქონდეს თემურის კარის ისტორიკოსს საუბა- ი. ასეთი გეოგრაფიული სახელი ამჟამადაც არსებობს, მხოლოდ ურქული გამოთქმის მიხედვით არის ეხლა იგი ოდნავ შეცვლილი და რუსულ 5 ვერსიან რუკაზე გიოლის მინდვრად იწოდება. ყარსიდან ეს მინდორი ჩრდილო-დასავლეთით მდებარეობს"[7].

როგორც ვხედავთ, ივ. ჯავახიშვილი მენიქ-ქულს კოლის მინდვრად მიიჩნევს.

მენიქ-ქულის (მანგულის) კოლის მინდორთან აიგივებს ვ. მინორს-

---

1 ფარსადან გორგიჯანიძე, „ისტორია", გვ. 303.
2 ახალი ქართლის ცხოვრება, I ტექსტი, გვ. 334, 335.
3 ახალი ქართლის ცხოვრება, II ტექსტი, გვ. 465.
4 ვახუშტი, საქართველოს ისტორია, გვ. 291, 293.
5 M. Brosset, Additions, XXII, p. 293, შენ. 7. შენ. 3 და გვ. 395, შენ. 1.
6 ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III. თბილისი, 1966, გვ. 297.
7 ივ. ჯავახიშვილი, დასახ. ნაშრ., გვ. 297, 298.

(ვ. მინორსკი ამ დასკვნამდე ივ. ჯავახიშვილისაგან დამოუკიდებ-
ლ მივიდა)[1].

ჩვენ სავსებით ვიზიარებთ ზემოხსენებულ მკვლევართა მოსაზრე-
ას და სპარსულ ენაზე არსებული წყაროების მენიკ-კული კოლის
ნდვრად მიგვაჩნია.

خمشه ئرا — ხიმშიას „ხეობა". სპარსულ ენაზე არსებული წყა-
როები მოგვითხრობენ, რომ ჰიჯრის 802 წ. (=1399 წ.) თემურ-ლენგი
მარყანდიდან გამოვიდა, სულთანიას გზით ყარაბაღს მოვიდა და
იდან კი, შაქის[2] ვილაიეთის გავლის შემდეგ, საქართველოსაკენ დაი-
ა. პირველად იგი ხიმშიას „ხეობას", ხიმშიას საგანმგებლოს
خمشه ئرا) შემოესია[3]. ივ. ჯავახიშვილი ფიქრობდა, რომ ეს მხარე,
იმშიას სამფლობელო, ჰერეთი უნდა ყოფილიყო[4].

ვ. მინორსკი ხიმშიას „ხეობას" მიიჩნევდა ელისენად[5]. სპარსულ-
ა და სპარსულენოვან წყაროებში ხაზგასმითაა აღნიშნული, რომ თე-
ურ-ლენგი ხიმშიას სამფლობელოს შემოესია შაქის გავლის შემდეგ
. ი. იგი შაქიდან დასავლეთით იძვრის და შემოდის ხიმშიას სამფლო-
ელოში. აშკარაა, რომ აქ მართლაც ჰერეთს თუ კახეთს შემოსევია
ჩიდი დამპყრობელი[6].

سماوات , سماوا — სამავა, სამავათ(?)

სპარსული და სპარსულენოვანი წყაროები მოგვითხრობენ, რომ
თემურ-ლენგი ჯანიბეგის „ხეობაში" (საამილახვრო) გადავიდა. იქი-
დან ჯერ ლაშქარი გაუსია და მხარეები დაარბევინა, ხოლო შემდეგ სა-
მავას (თუ სამავათის) გზით წავიდა. იქაურობა ააოხრა და ეკლესიები
დაანგრია[7].

---

[1] Transcaucasica par M. V. M i n o r s k y, Journal Asiatique, Juillet-Septembre, 1930, pp. 109, 110.

[2] აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 194 a; მ ი რ ხ ო ნ დ ი, „როუზათ ას-საფა", VI, გვ. 239.

[3] ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 214, 215; შერეფ ად-დინ ალი ი ე ზ დ ი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 162, 163; აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 194 a; მ ი რ ხ ო ნ დ ი, „როუზათ ას-საფა", VI, გვ. 239; ხ ო ნ დ ე მ ი რ ი, „ჰაბიბ ას-სიიარ", 3, გვ. 484; მუინ ად-დინ ნ ა თ ა ნ ზ ი, ფ. 293 a.

[4] ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, ქართველი ერის ისტორია, III, გვ. 197.

[5] V. M i n o r s k y, დასახ. ნაშრომი, გვ. 107.

[6] ხიმშიას სამფლობელოს კახეთში ათავსებს ფარსადან გორგიჯანიძეც. იხ. ფარსადან გ ო რ გ ი ჯ ა ნ ი ძ ე, „ისტორია", გვ. 301.

[7] ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 216; შერეფ ად-დინ ალი ი ე ზ-დ ი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 186; აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მათლა ას-

ამჟამად ჩვენ გვაინტერესებს, თუ რომელი გეოგრაფიული სახელი იგულისხმება სამავა, სამავათის ქვეშ.

მოგვიანო ხანის ქართული წყაროებიდან, ფარსადან გორგიჯანიძეს, იმ ადგილას, იმ კონტექსტში, სადაც სპარსულსა და სპარსულენოვან წყაროებში „სამავა" თუ „სამავათია"—სამწევრისი აქვს დასახელებული[1] (რატომ ასახელებს ფარსადან გორგიჯანიძე „სამავას" ადგილას სამწევრისს ჩვენთვის გაუგებარია!).

სპარსულ ენაზე არსებულ წყაროებში ეს გეოგრაფიული სახელი აშკარად დამახინჯებულია, მაგრამ აქ რომ სამწევრისი არ იგულისხმება, ეს კი ცხადია და აი რატომ: ხსენებულ წყაროებში მოთხრობილია, რომ როდესაც თემურ-ლენგმა სამავას (სამავათ?) გზით გაიარა, ერთი ციხე აიღო, მერე იქიდანაც აიყარა და გორის ველზე ჩამოხდა[2]. „სამავა" (მირხონდის მიხედვით „სამავათ") გორამდე მდებარეობს, იგი ჯანიბეგის სამფლობელოში ე. ი. საამილახოროში ჩანს, ხოლო სამწევრისი კი გორის დასავლეთითაა. ამრიგად „სამავას" „სამავათ"-ის სამწევრისად მიჩნევა გამორიცხულია.

საინტერესოა რომელი გეოგრაფიული სახელის დამახინჯებასთან გვაქვს საქმე? ხომ არ იგულისხმება აქ სამთავისი? სპარსული და სპარსულენოვანი წყაროების „სამავა", „სამავათ" და სამთავისი ფონეტიკურად ახლო დგანან ერთმანეთთან. აქვე უნდა აღვნიშნოთ, რომ სამავათის სახელწოდებით ცნობილი პუნქტი არის ყარსის რაიონში[3], მაგრამ, რა თქმა უნდა, ჩვენთვის საინტერესო გეოგრაფიულ პუნქტთან მას ვერ გავაიგივებთ. ჩვენი ვარაუდით, შესაძლოა, სპარსულენოვანმა თუ სპარსელმა ავტორმა, რომელმაც იცოდა სამავათის არსებობა (ყარსის რაიონში) ფონეტიკურად დაუახლოვა სამთავისი სამავათს და ამ უკანასკნელის სახელწოდებით შეიტანა თავის თხზულებაში მისთვის უცხო სახელი.

---

სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 195 a; მ ი რ ხ ო ნ დ ი, „როუზათ ას-საფა", VI, გვ. 347. მ ი რ ხ ო ნ დ ი ამ გეოგრაფიულ პუნქტს უწოდებს „სამავათს".

[1] ფარსადან გ ო რ გ ი ჯ ა ნ ი ძ ე, „ისტორია", გვ. 303.

[2] ჰაფეზ-ე ა ბ რ უ, „ზუბდათ ათ-თავარიხ", გვ. 154; ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე, I, გვ. 216; შერეფ ად-დინ ალი ი ე ზ დ ი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 177: შერეფ ად-დინ ალი იეზდი ასახელებს „ქართველთა ველს" (صحرای گرج); ნიზამ ად-დინ შამი და აბდ არ-რეზაყ სამარყანდი—„გიორგის ველს" (صحرای گرگین)

[3] П а г и р е в Д. Д., Алфавитный указатель к пятиверстной карте Кавказского края. 1913, стр. 217.

გარდა ამისა წყაროებში ხაზგასმულია, რომ თემურ-ლენგი სამავას (სამავათის) გზით იძვრის (ვფიქრობთ „სამავა“ გზაზე მდებარეობს!). სამავა, სამავათი ჯანიბეგის სამფლობელოშია თუ მის მახლობლად, იგი საამილახოროში უნდა იყოს. ეს გარემოება კი გვაფიქრებინებს, რომ აქ სამთავისთან გვაქვს საქმე: სამთავისი ხომ მუხრანიდან გორისაკენ მიმავალ გზაზე მდებარეობს?! (საამილახოროში!).

ასეთია ჩვენი ვარაუდი „სამავას“ შესახებ. უფრო კატეგორიული დასკვნებიდან ამჟამად თავს ვიკავებთ.

زوريت — ზოვრით.

ნიზამ ად-დინ შამი და შერეფ ად-დინ ალი იეზდი მოგვითხრობენ, რომ თემურ-ლენგი გორის ველზე ჩამოხდა, აქედან მარბიელი ლაშქარი გააგზავნა გიორგი მეფის ხელში ჩასაგდებად, მაგრამ რამდენიც არ ეძებეს, გიორგი მეფე ხელთ ვერ იგდეს. შემდეგ იგი მტკვარს გადავიდა. ამ დროს მას მოახსენეს, რომ ზოვრითის ციხეში (قلعهٔ زوريت) აზნაურები გამაგრებულანო.

ციხის სახელი زوريت — ზოვრით მოცემულია ნიზამ ად-დინ შამის თხზულებაში[1]. შერეფ ად-დინ ალი იეზდი ამ ციხეს უწოდებს ზორით (زريت)[2]. მირხონდი — (سوربيت) სურბით[3], ხონდემირი — ზორით (زريت)[4], აბდ არ-რეზაყ სამარყანდი — აზრით (آزريت)[5].

ხსენებული თხზულებებიდან პირველწყაროებია ნიზამ ად-დინ შამისა და შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარ-ნამეები“. მხედველობაში მისაღები აგრეთვე ის გარემოებაც, რომ ნიზამ ად-დინ შამი თვითონ იყო საქართველოში თემურ-ლენგის ერთ-ერთი ლაშქრობის მონაწილე, ასე რომ, საძიებელი ციხის სახელი ზემოხსენებულ პირველწყაროებში უკეთაა შენახული. როგორც ზემოთ გვქონდა აღნიშნული, ნიზამ ად-დინ შამი ამ ციხეს უწოდებს „ზოვრითს“, შერეფ ად-დინ ალი იეზდი კი „ზორითს“.

ასეთია სახელის მქონე მცირე ქალაქი ზოვრეთი (ზორითი, მძოვრეთი) მართლაც იყო საციციანოში.

---

1 ნ ი ზ ა მ ა დ - დ ი ნ  შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 280.

2 შ ე რ ე ფ  ა დ - დ ი ნ  ა ლ ი  ი ე ზ დ ი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 178.

3 მ ი რ ხ ო ნ დ ი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 348.

4 ხ ო ნ დ ე მ ი რ ი, „ჰაბიბ ას-სიიარ“, 3, გვ. 486.

5 აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 195 a; აბდ არ-რეზაყ სამარყანდის „აზრითი“ ფარსადან გორგიჯანიძეს ქართულად უქცევია და ისე შეუტანია თავის „ისტორიაში“. იხ. ფ. გ ო რ გ ი ჯ ა ნ ი ძ ე, „ისტორია“, გვ. 303.

ვახუშტი ბაგრატიონი წერს: „იმერხევის დასავლით, ძამაზედ, არს მძორეთი, მცირე ქალაქი, მოსახლენი სომეხნი, ურიანი. ციხე არს მაღალს კლდესა ზედა ნაშენი. ესე არს ძამის ციხე“[1].

XIV საუკუნეში მდ. ძამის ხეობაში გადიოდა სავაჭრო გზა, რომელზედაც იდო ზემოხსენებული ქალაქი ზოვრეთი, სადაც საბაჟოც იყო საგულვებელი[2].

XIV საუკუნის ბოლოდან გარკვეული ავბედითი ვითარების გამო საქართველოში ძველი ქალაქების მნიშვნელობა ეცემა. ასე დაემართა ზოვრეთსაც. იგი შედარებით უმნიშვნელო დაბად გადაიქცა (ვახუშტის მცირე ქალაქი)[3]. საყურადღებოა აგრეთვე, რომ გაერთიანებული საქართველოს სხვა მნიშვნელოვან ქალაქებთან ერთად XV—XVI საუკუნეებში მძოვრეთი (ზოვრეთი) გადაიქცა სათავადოს პოლიტიკურ ცენტრად[4].

سوانيت — სავანეთი.

ზოვრეთის ციხის აღების შემდეგ თემურ-ლენგს ამბავი მოუვიდა გიორგი მეფე სავანეთის (سوانيت) სახელით ცნობილ ადგილას აფარებს თავსო. თემურმა გიორგის შესაპყრობად დიდი ჯარი გაგზავნა, მაგრამ გიორგი ამჯერადაც გაუსხლტა ხელიდან და დასავლეთ საქართველოში გადავიდა[5].

საინტერესოა რას გულისხმობენ ავტორები سوانيت-ის ქვეშ?

---

1 ვახუშტი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, თბილისი, 1941, გვ. 58.

2 ნ. ბერძენიშვილი, ერთი უძველესი საბაჟოს ადგილმდებარეობისათვის საქართველოში, საქართველოს ისტორიის საკითხები, I, თბილისი, 1964, გვ. 193; ნ. ბერძენიშვილი, გზები რუსთაველის ეპოქის საქართველოში თბილისი, 1966, გვ. 45.

3 Ш. А. Месхия, Города и городской строй феодальной Грузии, Тбилиси, 1960, стр. 96, 97.

4 Ш. А. Месхия, указ. соч., стр. 98; მ. ბროსე ამ ციხის სახელს კითხულობდა, როგორც zerite-ს და აიგივებდა zerti-სთან (ასეთი სოფელი არსებობს მეჯუდის ხეობაში მდინარის მარჯვენა ნაპირას. მაგრამ იქ ციხე არ არის). M. Brosset, Additions... p. 392. აქვე უნდა აღვნიშნოთ, რომ 1963 წელს გამოქვეყნებულ ნაშრომში ჩვენ ამ ციხის სახელს შეცდომით ზრბითად ვკითხულობდით. იხ. ფარსადან გორგიჯანიძის „ისტორიის“ რამდენიმე გეოგრაფიული სახელის დადგენისათვის. „მახლობელი აღმოსავლეთის ისტორიის საკითხები, თბილისი, 1963, გვ. 82.

5 ნიზამ. ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 216; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 176; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 195 a.

سوانیت-ის შესახებ აკად. მ. ბროსე წერდა: Le Souaneth ou pays des Souanes[1]? მაგრამ სპარსულ ენაზე არსებული წყაროების კონტექსტიდან ჩანს, რომ ეს ამბავი ქართლში ხდება და სვანეთი აქ არაფერ შუაშია. ეს سوانیت — უნდა ქართლში ვეძებოთ. ქართლში მართლაც არის სოფ. სავანეთი[2]. შეიძლება ესაა ჩვენთვის საინტერესო გეოგრაფიული სახელი[3].

قراقلقانلیق, قراقلقان — ყარაყალყან, ყარაყალყანლიყ.

ზემოხსენებული წყაროები მოგვითხრობენ თემურ-ლენგის მიერ ყარაყალყანის დალაშქვრაზე[4].

قراقلقان — როგორც ეთნიკური ტერმინი ხშირად გვხვდება უფრო გვიანი ხანის სპარსულ-თურქულ დოკუმენტებში თუ ნარატიულ წყაროებში.[5] ეს ტერმინი თურქულია და სიტყვა-სიტყვით ნიშნავს „შავფარიანებს“, (قرا — შავი, قلقان — ფარი). შავი ფერის ფარებს ატარებდნენ არაგვის ხეობის მცხოვრებნი თუშ-ფშავ-ხევსურნი და მოხევეები[6].

მარი ბროსე წერს, რომ „ყარაყალყანები“ ფშავები, ხევსურები და გუდამაყრელნი არიანო[7].

„ყარაყალყანის“ შესახებ მრავალ მკვლევარს აქვს მოსაზრება გამოთქმული, ამ ბოლო დროს კი პროფ. ს. ჯიქიამ სპეციალურად მიაქ-

---

[1] M. Brosset, Additions..., p. 392.

[2] თ. ჟორდანია, ქრონიკები, II, გვ. 197.

[3] XII საუკუნის სომეხი ისტორიკოსები დასავლეთ საქართველოს ხშირად მხოლოდ აფხაზეთად და სვანეთად იხსენიებენ. ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, გვ. 155. მაგრამ ამ შემთხვევაში რომ სავანეთი დას. საქართველოს არ ნიშნავს, იქიდანაც ჩანს, რომ სავანეთიდან سوانیت — გიორგი მეფე აფხაზეთში, ე. ი. დასავლეთ საქართველოში, გადადის.

[4] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 157, 217; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 520, II, გვ. 181; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 195 a; მირხონდი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 449.

[5] გვ. 1029, 1040, 1957, ' تهران [II], اسکندر بیگ ترکمان تاریخ‌عالم آرای عباسی ვ. ფუთურიძე, მოჰამედ თაჰერის ცნობები საქართველოს შესახებ, მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის, ნაკვ. 30, თბილისი, 1954, გვ. 380; ქართულ-სპარსული ისტორიული საბუთები, ვლ. ფუთურიძის გამოცემა, თბილისი, 1955, გვ. 463 და სხვ.

[6] ს. ჯიქია, XVIII საუკუნის ორი თურქული დოკუმენტი, თსუ შრომები, ტ. 99, 1962, გვ. 161.

[7] M. Brosset, Additions..., p. 388.

ცია მას ყურადღება და ექვმიუტანლად დაამტკიცა, რომ „ყარაყალყანი“ არაგვის ხეობას ეწოდებოდა[1].

فرسكرد ، برسكرد — (ბარსკერდი, ფარსკერდი).

თემურის თანამედროვე ისტორიკოსი ნიზამ ად-დინ შამი მოგვითხრობს, რომ თემურ-ლენგმა კოლის (მენიკ-კულის) ველზე ცნობა მიიღო ბარსკერდში ქართველები გამაგრებულანო[2].

შერეფ ად-დინ ალი იეზდი ამ ადგილს უწოდებს ფარსკერდს (فرسكرد); მირხონდი — ფარსბანდს (فرسبند)[3]. აბდ არ-რეზაყ სამარყანდის თხზულებაში ეს სახელი ძალზე დამახინჯებულია: იგი ნუშკერტად (نوشكرد)[4] იხსენიება. კიდევ უფრო დაუმახინჯებია სპარსულენოვანი წყაროს ნუშკერტი ფარსადან გორგიჯანიძეს. ფარსადან გორგიჯანიძის „ისტორიაში“ ვკითხულობთ: „ნუშბიერთშიო“ ქართველნი შეიყარნესო[5]. მკითხველისათვის გაუგებარია, თუ სადაა ეს ნუშბიერთი!

მ. ბროსე Petis de la Croix-ის მიერ შესრულებული შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარ-ნამეს“ თარგმანზე დაყრდნობით ამ ციხის სახელს კითხულობს როგორც Farasgerd-ს და შენიშვნაში წერს, რომ ესაა ფანასკერტი (Phanascert)[6].

მ. ბროსეს ნაშრომზე დაყრდნობით ამ ციხეს ფანასკერტად მიიჩნევს ვახუშტი ბაგრატიონის თხზულების კომენტირების დროს ისტორიკოსი დიმ. ბაქრაძე[7].

ივ. ჯავახიშვილი, როდესაც თემურ-ლენგის მიერ სამცხის დალაშქვრას აგვიწერს, ამბობს, რომ მან დაარბია და აიღო ციხე ფანასკერტიო[8].

ფარსკერდს (ფარასკერდს) ფანასკერტად მიიჩნევს ვ. მინორსკიც[9].

ზემოთქმულის შემდეგ, ვფიქრობთ, საეჭვო აღარაა, რომ სპარსული და სპარსულენოვანი წყაროების ბარსკერდი, ფარსკერდი, ფარსბანდი თუ ნუშკერდი — ფანასკერტია.

---

[1] ს. ჯიქია, დასახ. ნაშრომი, გვ. 160, 163.

[2] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 217.

[3] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 250; მირხონდი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 163.

[4] აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 195 a.

[5] ფარსადან გორგიჯანიძე, „ისტორია“, გვ. 303.

[6] M. Brosset, Additions... p. 393.

[7] ვახუშტი, საქართველოს ისტორია, გვ. 295.

[8] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, გვ. 208, 209.

[9] V. Minorsky. დასახ. ნაშრომი, გვ. 108.

برتيس — ბირთვისი.

სპარსულ ენაზე არსებულ წყაროებში დაცულია ცნობა, რომ საქართველოში უკანასკნელი ლაშქრობის დროს თემურის ლაშქარი ერთ ძალზე გამაგრებულ ციხეს შემოადგა.

ციხის სახელი სხვადასხვა ავტორთან სხვადასხვანაირადაა: შერეფ ად-დინ ალი იეზდი ამ ციხეს უწოდებს გართინს (گرتين)[1], მირხონდი — გებრის (گبری)[3], აბდ არ-რეზაყ სამარყანდი საერთოდ არ გვამცნობს ციხის სახელს[3], ხონდემირი — გართიანს (گرتين)[4], ფასიჰი ხაფი — აგრეთვე გართინს (گرتين)[5].

ზემოხსენებული წყაროების გართიანის თუ გებრის ციხე გაუგებარია რომელია. მაგრამ, საბედნიეროდ, ნიზამ ად-დინ შამი გვამცნობს ამ ციხის სახელს — ბირთვისი (برتيس)[6]. ნიზამ ად-დინ შამის ამ ცნობას იმეორებს ჰაფეზ-ე აბრუ[7].

XVII—XVIII სს ქართული ნარატიული თხზულებებიდან ფარსადან გორგიჯანიძის „ისტორია“ საერთოდ არ გვამცნობს ციხის სახელს, ვახტანგ VI „სწავლულ კაცთა“ კომისიის ნაშრომში ამ ციხეს ეწოდება ბირთვისი[8], ასევეა „ახალი ქართლის“ცხოვრების“ მეორე ტექსტში[9] და ვახუშტი ბაგრატიონის თხზულებაში[10]. ბირთვისის ციხეს ასახელებენ ამ ამბებთან დაკავშირებით დავით და იოანე ბაგრატიონები[11].

როგორც ვხედავთ, XVIII—XIX საუკუნეთა ქართველი ავტორები ბირთვისის ციხეს ასახელებენ, მაგრამ ივ. ჯავახიშვილმა, როგორც ჩანს, ქართველი ავტორების ეს ცნობა სანდოდ არ მიიჩნია. ვფიქრობთ ამიტომაა, რომ თავის „ქართველი ერის ისტორიაში“ თემურის მიერ

---

1 შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 373.

2 მირხონდი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 449.

3 აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 234 ბ.

4 ხონდემირი, „ჰაბიბ ას-სიიარ“ 3, გვ. 517.

5 ფასიჰი ხაფი, „მოჯმალ-ე ფასიჰი“, ფ. 391 a.

6 ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 280.

7 ჰაფეზ-ე აბრუ, ზუბდათ ათ-თავარიხ, გვ. 182.

8 ახალი ქართლის ცხოვრება, I, ტექსტი, გვ. 337.

9 ახალი ქართლის ცხოვრება, II ტექსტი, გვ. 469.

10 ვახუშტი ბაგრატიონი, საქართველოს ისტორია, გვ. 294.

11 დავით ბატონიშვილი, ისტორია ..., გვ. რიზ; იოანე ბატონიშვილი, კალმასობა, ფ. 732 r.

აღებული ძალზე გამაგრებული ციხის სახელი არ მოგვცა[1]. ამ ციხის სახელს არ იძლევა თავის ნაშრომში არც დ. გვრიტიშვილი[2].

ჩვენი აზრით, ნიზამ ად-დინ შამისა და ჰაფიზ-ე აბრუს ცნობებით უდაოდ მტკიცდება, რომ ძალზე გამაგრებული ციხე, რომლის აღებაც თემურმა დიდი გაჭირვებით შეძლო, ბირთვისის ციხეა.

ბირთვისის ციხე ალგეთის ხეობაში მდებარეობდა და ძალზე გამაგრებული პუნქტი იყო. ვახუშტი ბაგრატიონის „გეოგრაფიაში" ვკითხულობთ: „ხოლო ბუჟღულეთს ქვეით იწყებს ალგეთი აღმოსავლეთით დინებასა და ტბისის უკან, ჩრდილოთ კერძ, არს ციხე ბირთვისი, კლდესა ზედა შენი და გარეშემო კლდითა მოზღუდვილი, ეჯ-ნახევარ ოდენ და შეუალი, დიან მის შორის წყარონი"[3].

ამით ვამთავრებთ საქართველოში თემურ-ლენგის ლაშქრობების ლოკალიზაციას. სპარსული და სპარსულენოვანი წყაროების ცნობები, როგორც ზემოთაც გვქონდა აღნიშნული, ძალზე დამახინჯებულად გვაწვდიან იმ გეოგრაფიული პუნქტების თუ მხარეების სახელებს, რომელთა დალაშქვრაც თემურ-ლენგს მოუხდა. ჩვენ მხოლოდ ზოგიერთი მათგანის აღდგენა შევძელით, ზოგის შესახებ ვარაუდი გამოვთქვით, ხოლო ზოგის ლოკალიზება კი საერთოდ ვერ მოვახერხეთ მასალის უკმარობის გამო.

---

[1] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, თბილისი, 1966, გვ. 420; მისივე, საქართველოს ისტორია, XI—XV საუკუნეები, თბილისი, 1949, გვ. 219.

[2] დ. გვრიტიშვილი, ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან, თბილისი, 1962, გვ. 357.

[3] ვახუშტი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, გვ. 47.

# თ ა ვ ი V

# საქართველოში თემურ-ლენგის შემოსევების პოლიტიკური და სოციალურ-ეკონომიური შედეგები

## § 1. საქართველოს პოლიტიკური მდგომარეობა XIV საუკუნის უკანასკნელ მეოთხედსა და XV საუკუნის დასაწყისში

თემურ-ლენგის შემოსევებმა საქართველოს პოლიტიკურსა და სოციალურ-ეკონომიურ ვითარებას წარუშლელი დაღი დააჩნია. ქვეყნის ეკონომიკა მოიშალა, მოსახლეობა შემცირდა და მჭიდროდ დასახლებული ადგილებიც გაუდაბურდა.

მაგრამ განსაკუთრებით მძიმე იყო საქართველოსათვის თემურ-ლენგის შემოსევების პოლიტიკური შედეგი.

სპარსულენოვანი წყაროების ცნობით, თემურ-ლენგმა, ჯერ კიდევ თოხთამიშთან ბრძოლის დამთავრების შემდეგ, საქართველო, სომხეთ-აზერბაიჯანთან და ქურთისტანთან ერთად ამირ-ზადე მირანშაჰს უბოძა, როგორც მისი სამფლობელო[1].

1403 წელს თემურმა მირანშაჰს ჩამოართვა „ჰულაგუს ტახტი“ და მის ვაჟს ომარ-მირზას მისცა, ხოლო თვითონ მას კი საქართველო, სომხეთი, ყარაბაღი და მუღანი დაუტოვა[2].

საქართველო თემურ-ლენგს ვასალური ურთიერთდამოკიდებულების ფორმით დამორჩილდა: ჯერ კიდევ 1401 წელს გიორგი მეფემ თემურის ხაზინაში „ბაჯ ო ხარაჯის“ შეტანა და ჯარით მიშველება იკისრა. იგი „ჯიზიას“ (არამუსლიმანებზე დაკისრებული სულადობრივი

---

1 შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 445, 557. ჰაფიზ-ი აბრუ, „ზუბდათ ათ-თავარიხ“, გვ. 145, 147; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 190 ნ.

2 შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 386; მირხონდი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 468, 509; ხონდემირი, „ჰაბიბ ას-სიიარ“, 3, გვ. 522.

გადასახადის) გადახდასაც დაჰპირდა, მხოლოდ იმ შემთხვევაში, თუ რჯულის გამოცვლას არ ვაუხდიდნენ სავალდებულოდ მას[1].

1403 წელს, ქვეყნის ექვსჯერ აოხრების შემდეგ, თემურ-ლენგმა ჩათვალა, რომ ქართველთა წინააღმდეგობა საბოლოოდ გატეხილია; გიორგი მეფემ თემურის ხაზინაში „ჯიზიას“ და „ხარაჯას“ შეტანაც კი იკისრა[2], ეს კი იმის მაჩვენებელია, რომ საქართველო, როგორც დაპყრობილი ქვეყანა, ისე დაიხარკა.

თემურ-ლენგის სიკვდილისთანავე ქართველები აჯანყდნენ და განჯა-ნახიჩევანი დაარბიეს. მაგრამ მალევე საქართველომ თურქმენთა ახალი შემოსევა განიცადა. შავბატკნიან თურქმენებთან ბრძოლაში დაიღუპნენ საქართველოს მეფეები გიორგი და კონსტანტინე.

თემურ-ლენგის შემოსევების შედეგად საქართველოს მთელი რიგი ქვეყნები ჩამოსცილდა. ასე რომ, მისი პოლიტიკური საზღვრები მნიშვნელოვნად შემცირდა.

იმ პერიოდის საქართველოს პოლიტიკური საზღვრების შესახებ საინტერესო ცნობაა დაცული თემურიანთა პერიოდის სპარსული ისტორიოგრაფიის ერთ-ერთი თვალსაჩინო წარმომადგენლის მუინ ადდინ ნათანზის თხზულებაში. ისტორიკოსი მოგვითხრობს: „საქართველო უკიდურესად ვრცელი ფართობისაა. დედაქალაქ თბილისიდან უკიდურეს აფხაზეთამდე (ე. ი. საქართველო) ერთი თვის განმავლობაში მიდი-მოდიან. მისი სიგანე ერზინჯანიდან ელბრუსის მთის კალთებამდე და ლეზგისტანამდე აღწევს“[3].

საყურადღებოა აგრეთვე XV საუკუნის არაბული წყაროს იბნ არაბშაჰის თხზულების ცნობა.

იბნ არაბშაჰი წერს: „ქართველთა ქალაქთაგან ერთ-ერთი ქალაქია თბილისი, რომელიც ადრე აეღო ამ სატანას და ტრაპიზონი და აფხაზეთი“[4].

იბნ არაბშაჰის ამ ცნობაში ყურადღებას იქცევს ის გარემოება, რომ ტრაპიზონი და აფხაზეთი ქალაქთა რიგშია დასახელებული (თბილისის გვერდით!). როგორც ცნობილია, ტრაპიზონის საკეისროც არსებობდა და ქალაქი ტრაპიზონიც. ასე რომ, ამ შემთხვევაში ყვე-

---

[1] ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 243; შერეფ ად-დინ ალი ი ე ზ დ ი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 272; აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 210 ა.

[2] ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 286; შერეფ ად-დინ ალი ი ე ზ დ ი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 384; აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 237 ა; მ ი რ ხ ო ნ დ ი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 355; ხ ო ნ დ ე მ ი რ ი, „ჰაბიბ ას-სიიარ“, 3, გვ. 518.

[3] მუინ ად-დინ ნ ა თ ა ნ ზ ი, ფ. 298 ა.

[4] იბნ ა რ ა ბ შ ა ჰ ი, „აჯაიბ ალ-მაყდურ ფი ახბარ თიმურ“, გვ. 72.

ლაფერი გასაგებია, მხოლოდ ცოტა არ იყოს უცნაურად გამოიყურება ქალაქთა რიგში აფხაზეთის დასახელება.

აფხაზეთად, როგორც ცნობილია, აღმოსავლურ მწერლობაში ზოგჯერ დასავლეთი საქართველო იწოდება, ზოგჯერ კი მთელი საქართველო. ამავე დროს უნდა მოვიგონოთ, რომ არაბულ მწერლობაში არის შემთხვევები, როდესაც ესა თუ ის ქვეყანა და მისი დედაქალაქიც ერთი და იგივე სახელწოდებით იხსენიება (მაგ., მისრი ეწოდება ეგვიპტეს და ამავე დროს მის დედაქალაქ კაიროსაც!). ხომ არ შეიძლება ვიფიქროთ, რომ აფხაზეთი (როგორც ქალაქი) ზემოხსენებულ შემთხვევაში დასავლეთ საქართველოს მთავარი ქალაქის ქუთაისის აღმნიშვნელია?! თუ ეს ასეა, მაშინ იბნ არაბშაჰის ცნობის მიხედვით, თემურს აუღია საქართველოს ქალაქები თბილისი, ქუთაისი[1] (აფხაზეთი?) და ტრაპიზონი. ე. ი. არაბი ავტორის მიხედვით, თითქოს ტრაპიზონიც საქართველოს ფარგლებშია (საქართველოს უმთავრეს ქალაქებს შორის იხსენიება იგი!).

ზემოთ მოტანილი სპარსულ-არაბული საისტორიო წყაროების ცნობებიდან გამომდინარე, თითქოს საქართველოს სამხრეთ-დასავლეთი საზღვარი ერზინჯანამდე და ტრაპიზონამდე აღწევდა.

ეს ცნობა არა გვგონია რომ მთლად სანდო იყოს. ერზინჯანი და არზრუმი ადგილობრივი მბრძანებლების ხელთ იყო და ქიშპის ობიექტს წარმოადგენდა თემურ-ლენგსა და ოსმალეთს შორის (ამის შესახებ ზემოთ ვრცლად გვაქვს საუბარი!). რაც შეეხება ტრაპიზონის მოხსენებას საქართველოს ქალაქთა შორის, ჩვენი აზრით, ეს გარემოება შეიძლება ავხსნათ ტრაპიზონის იმპერიაზე საქართველოს ოდინდელი გავლენით (შესაძლოა არაბი ავტორის უზუსტობასთან გვქონდეს საქმე!). ასეა თუ ისე, ამჟამად სხვა კატეგორიული მტკიცებისაგან თავს ვიკავებთ. დანამდვილებით მხოლოდ იმის თქმა შეგვიძლია, რომ სამხრეთ-დასავლეთით თორთუმი საქართველოს საზღვრებში იყო[2].

სპარსული და სპარსულენოვანი წყაროების ცნობებიდან ჩანს, რომ თემურის შემოსევების დროისათვის საქართველოს სამხრეთის საზღვარი ყარსამდე აღწევდა. წყაროები მოგვითხრობენ, რომ თემურ-ლენგი საქართველოში ყარსიდან აყრის შემდეგ შემოდის[3]. ამავე

---

[1] „ქვგლი ერისთავთა" მოგვითხრობს თემურის მიერ ქუთაისის დალაშქვრაზე „და მიუწია ლაშქარი მათი ქუთაისს, ლეჩხუმს და დარიალსა და მოწუეს. მოაოჴრეს ყოველი საქართველოჲ, დაყარეს მძორი მკუდრისაჲ, ვითარცა მჭელი თივისა". ძეგლი ერისთავთა, გვ. 359.

[2] ამის შესახებ ზემოთ გვქონდა საუბარი!

[3] ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 98; შერეფ ად-დინ ალი ი ე ზ დ ი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 291.

დროს, არც ნახიჩევანი და გარნისია საქართველოს საზღვრებში. ივ. ჯავახიშვილის აზრით, „შერეფედდინ ალი ძეზდი არც ნახჭავანს, არც გარნისის ციხესა და არც კარის ციხე-ქალაქს საქართველოს კუთვნილებად აღარა სთვლიდა, არამედ ამ სამივე ადგილის აღების ამბავი მას იმ თავში აქვს მოთავსებული, რომელშიც ერანის ადერბეჯანის დაპყრობაა მოთხრობილი. შერეფედდინის თხზულებაში მოხსენიებული ამ ციხე-ქალაქების მმართველთა სახელებიც, როგორც მაგ., გარნისისა შეიხ ჰასანი და კარისა ფირუზ-ბახტი, გვაფიქრებინებს, რომ ისინი მაჰმადიანები უნდა ყოფილიყვნენ"[1].

მიუხედავად ამისა, ივ. ჯავახიშვილის აზრით, საქართველოსა და წინანდელ ყმადნაფიცებს შორის ურთიერთკავშირი გაწყვეტილი არ ყოფილა.

საქართველოში თემურ-ლენგის პირველი შემოსევების დროისათვის სახელმწიფოს საზღვარი ჩრდ. კავკასიის ქედს იქითაც გადიოდა. თომა მეწოფელის მიხედვით, ბაგრატ მეფე თემურ-ლენგს ჰპირდება მთელი ქვეყნის (საქართველოს) დამორჩილებას; იგი ასახელებს საქართველოს სახელმწიფოში შემავალ ხალხებს, რომელთა შორის იხსენიებიან დვალები და ოსები[2], რომელნიც შემდეგ, თემურ-ლენგის ლაშქრობების გამო ჩამოსცილდნენ მას.

საქართველოში თემურ-ლენგის უკვე პირველი შემოსევისას (1386 წ.) მას ჩამოსცილდა გაჩიან-ხაჩენი შერეული ალბანურ-ქართულ-სომხური მოსახლეობით, რაც ცხადია, ძალზე უარყოფითად მოქმედებდა ქვეყნის თავდაცვისუნარიანობაზე[3]. საქართველომ შამქორიც დაკარგა.

თემურის ლაშქრობების შედეგად საქართველოს საბოლოოდ ჩამოსცილდა შაქის ქვეყანა. ხსენებულ სპარსულ ენაზე არსებულ წყაროებში აღნიშნულია, რომ თემურ-ლენგმა დაიპყრო და დაარბია ლეკეთის მთიანეთი და შაქი-შირვანი. შაქისა და შირვანის მბრძანებლები თემურს დამორჩილდნენ და საქართველოს წინააღმდეგ თემურის ლაშ-

---

[1] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, წ. III, თბ. 1941, გვ. 180.

[2] Фома Мецопский, История Тимур-ланка, Баку, 1957, стр. 58. როგორც ჩანს, თომა მეწოფელის თხზულებაზე დაყრდნობით ამგვარი ცნობა თავის ნაშრომში შეუტანიათ ვახტანგ VI „სწავლულ კაცებს“ და „ახალი ქართლის ცხოვრების“ ე. წ. III ტექსტის ავტორს. იხ. ქართლის ცხოვრება, II, გვ. 330, 445.

[3] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, თბილისი, 1941, გვ. 228.

ქრობების დროს ზოგჯერ მის მხარეზე იღებდნენ მონაწილეობას[1], თუმცა კი უნდა ითქვას, რომ გარკვეულ მომენტებში კეთილგანწყობილებას იჩენდნენ საქართველოსადმი, ხოლო ზოგჯერ საქართველოს მეფეს სთხოვდნენ დახმარებას საერთო მტრის წინააღმდეგ ბრძოლაში: მაგ., შირვანშაჰი იბრაჰიმი ქართველების მოციქულია თემურ-ლენგთან საზავო მოლაპარაკებისა და ხელშეკრულების დადების დროს (წყაროებში აღნიშნულია, რომ შეიხ იბრაჰიმ დერბენდი გიორგი მეფის მფარველი იყო)[2], ხოლო შაქის მბრძანებელი სიდი ალი შაქისელი გიორგი მეფეს სთხოვს დახმარებას თემურ-ლენგის წინააღმდეგ ბრძოლის დროს[3].

თემურ-ლენგის სიკვდილის შემდეგ მომთაბარეების (შავბატკნიან თურქმენთა) წინააღმდეგ ბრძოლაში შაქელ-შირვანელები ისევ საქართველოსთან ერთად გამოდიან[4]. ამასთანავე, მოვიგონოთ, რომ ომარ შეიხის შირვანზე ლაშქრობის დროს ქართველები ეხმარებიან შეიხ იბრაჰიმს[5].

თემურ-ლენგის შემოსევების შემდეგ საქართველოს აღარ ეკუთვნოდა ანისი (რომელიც ბაგრატ V მეფობის ხანაში ჯერ კიდევ საქართველოს ფარგლებში იყო)[6] და ლორე[7].

განსაკუთრებით დიდი მნიშვნელობა ჰქონდა საქართველოსათვის ლორის ხეობის (და ციხის) მტრის ხელში გადასვლას.

ლორის ხეობა აღმოსავლეთ საქართველოსათვის სამხრეთის კარიბჭე იყო. ამ ხეობის ხელში ჩაგდებით მტერს გზა ეხსნებოდა ქართლის შიდა რაიონებისაკენ. ეს კარგად ჰქონდათ შეგნებული მტრებს თემურ-ლენგი იქნებოდა იგი თუ სხვა დამპყრობელი[8].

---

[1] 1400 წელს საქართველოზე ლაშქრობის დროს თემურის ლაშქარში ვხედავთ შეიხ იბრაჰიმს და სიდი აჰმედ შაქის; შაქისა და შირვანის მბრძანებლებს თემურ-ლენგის ბანაკში ვხედებით ბირთვისის ციხის ალყის დროსაც (1403 წ.).

[2] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 384; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 237 ა; იბნ არაბშაჰი, „აჯაიბ ალ-მაყდურ ფი ახბარ თიმურ", გვ. 147.

[3] აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 191 ბ.

[4] ამის შესახებ ზემოთ გვქონდა საუბარი. იხ. აგრეთვე რ. კიკნაძე, ქართველი და აზერბაიჯანელი ხალხების საბრძოლო თანამეგობრობის ისტორიიდან, თსუ შრომები, 108, გვ. 378, 379; А. А. Али-заде, Социально-экономическая и политическая история Азербайджана XIII—XIV вв., стр. 394.

[5] იხ. ანონიმური თხზულება „თარიხ-ე სალატინ", ფ. 355 ბ, 356 ა; ციტირებულია ა. ა. ალი-ზადეს ზემოხსენებული ნაშრომის მიხედვით, გვ. 394.

[6] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, წ. III, თბილისი, 1941, გვ. 179.

[7] მუინ ად-დინ ნათანზი, გვ. 293 ბ.

[8] შაჰ აბას I გიორგი ქართლის მეფეს ლორის ხეობა „გამოსთხოვა", სამაგიეროდ კი დიდი მიწები უბოძა... შიდა ირანში. ამ მიწა-წყალზე მან ლორის სახანო

ლორის ხეობის მნიშვნელობა კარგად ესმოდათ საქართველოს მეფეებსაც: ალექსანდრე პირველის ტახტზე ასვლისთანავე ლორის ხეობის დაბრუნების საკითხი წამოიჭრა. მხოლოდ 1431 წელს მოახერხა ალექსანდრე მეფემ ლორის ხეობის კვლავ შემოერთება[1]. ამის შემდეგ ალექსანდრემ სივნიეთიც (ახლანდელი ყარაბაღი) შემოიერთა.

თემურ-ლენგის შემოსევებმა, საფიქრებელია, ხელი შეუწყო საქართველოს პოლიტიკურ დაშლასაც. მართალია ამის შესახებ პირდაპირი ცნობები სპარსულსა და სპარსულენოვან წყაროებში არ გვხვდება, მაგრამ ჩანს, რომ აზიელი დამპყრობელი ხელს უწყობდა უფლისწულისა თუ ათაბაგის სეპარატისტულ მისწრაფებებს[2]. თუმცა, უნდა აღინიშნოს, რომ ამჯერადაც ცენტრიდანული ძალების მოქმედებას წარმატება არ ჰქონია: XV საუკუნის პირველ მეოთხედში (ისევეროგორც თითქმის მთელი XV საუკუნის სიგრძეზე) საქართველო პოლიტიკურად ერთიანი ქვეყანაა: გერმანელი ჰანს შილტბერგერი ერთადერთ სამეფოდ საქართველოს სამეფოს მიიჩნევს. თუმცა იგი იქვე აფხაზეთსა და სამეგრელოსაც ასახელებს (მთავარი ქალაქები სოხუმი და ბათუმი), მაგრამ მათ მხოლოდ ქვეყანას უწოდებს[3]. ე.ი. როგორც ივ. ჯავახიშვილი აღნიშნავს „თემად სთვლის და მათ პოლიტიკურ დამოუკიდებლობაზე არაფერი აქვს ნათქვამი. ცხადია, რომ დას. საქართველო („აფხაზეთი" და „სამეგრელო") პოლიტიკურად წინანდებურად ამერეთთანვე ყოფილა დაკავშირებული"[4].

## § 2. სოციალური ურთიერთობა საქართველოში XIV საუკუნის უკანასკნელ მეოთხედსა და XV საუკუნის დასაწყისში

თემურისა და თემურიანთა პერიოდის სპარსული და სპარსულენოვანი ისტორიკოსები, როგორც ცნობილია, უმთავრესად სამხედრო-პოლიტიკური ისტორიის აღწერას უთმობენ დიდ ადგილს, მაგრამ მათ

შექმნა, იხ. ნ. ბერძენიშვილი, აღმოსავლეთ კახეთის წარსულიდან, მიმომხილველი, III, 1953, გვ. 78; ვ. გაბაშვილი, ქართული ფეოდალური წყობილება XVI—XVIII საუკუნეებში, გვ. 307.

[1] 1431 ქკს: რით: მეფემ ალექსანდრემ ლორე აიღო; თ. ჟორდანია, ქრონიკები, II, გვ. 236.

[2] ამის შესახებ ქვემოთ გვექნება ვრცლად საუბარი.

[3] Путешествия Ивана Шильтбергера по Европе, Азии и Африке, с 1394 года по 1427 год. Перевёл с немецкого и снабдил примечаниями Ф. Брун. Записки Императорского Новороссийского университета, год первый, том первый, Одесса, 1867, стр. 44—46.

[4] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, თბილისი, 1941, გვ. 226.

აქა-იქ მაინც მოეპოვებათ სოციალურ-ეკონომიური ხასიათის ცნობები. ასე რომ, მკვლევარს საშუალება ეძლევა ამ ცნობების გამოყენებით და ანალიზით XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედისა და XV საუკუნის დასაწყისის საქართველოში არსებული სოციალური ურთიერთობის ასე თუ ისე ასახვისა.

თემურ-ლენგის ლაშქრობების დროინდელ საქართველოში სოციალური ურთიერთობა ხსენებული წყაროების მიხედვით შემდეგნაირად წარმოგვიდგება:

ქართული საზოგადოება დაყოფილია მებატონეებად და გლეხებად (რა თქმა უნდა, ლაპარაკია ბარის საზოგადოებაზე!).

გაბატონებული კლასის აღმნიშვნელი ზოგადი სახელია აზნაური (ازنور). XV საუკუნის სპარსულენოვანი ისტორიკოსი აბდ არ-რეზაყ სამარყანდი განმარტავს, თუ ვის ეწოდებოდა აზნაური: „ქართველები დიდებულ ამირებს და ბაჰადურებს აზნაურებს უწოდებენო“[1] — აღნიშნავს ისტორიკოსი.

ამირა (امیر) მბრძანებელს, ხელმწიფეს, მთავარს, თავადს ნიშნავს. ბაჰადური (بهادر) — მამაცს, გულადს, გმირს.

ზემოხსენებული თხზულების ბაჰადურები (بهادران) ჩვენ როგორც წვრილი აზნაურები ისე გვესმის.

წვრილ აზნაურთა ერთ-ერთი ძირითადი მოვალეობა ხომ ლაშქრობა იყო?! როგორც ჩანს, სწორედ ამ მოსაქმეობა-ვალდებულებას უკავშირებს ისტორიკოსი აზნაურთა სახელწოდებას.

რაც შეეხება ამირას (امیر), ხსენებულ კონტექსტში მისი შინაარსის გასარკვევად სპარსულ ენაზე არსებული წყაროები გვაწვდიან საკმაოდ ხელშესახებ და საინტერესო მასალას.

XIV—XVI საუკუნეების სპარსულსა და სპარსულენოვან წყაროებში „ამირა“ იხმარება როგორც მეფე-მთავრების (იშვიათად), ასევე დიდი ფეოდალების (უფრო ხშირად) აღსანიშნავად. მაგ., XIV საუკუნის ისტორიკოსი რაშიდ ად-დინი მოგვითხრობს, რომ „თეგუდარი ებრძოლველად გაიქცა დარუბანდისაკენ. მან არ იცოდა როგორ ეშველა თავისთვის და ალვირი საქართველოს მთებისაკენ მიმართა, შევიდა ტყეში და დაიმალა.

ქართველმა ამირებმა ტყეს ალყა შემოარტყეს და მეფე დავითმა მას აცნო, რომ ამ ტყიდან გამოსასვლელი არაა, მიბრუნდი უკანო“[2].

---

[1] «گرجیان امرای بزرگ و بهادران ازناوران گویند» — აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, გვ. 191 ა.

[2] فضل الله رشید الدین، جامع التواریخ، جلد سوم، باکو، ۱۹۵۷، ص ۱۱۲.

ცხადია, ხსენებულ კონტექსტში „ამირა“ დიდი ფეოდალის აღმნიშვნელია: მეფე დავით იწოდება „მეფედ“ — ملك.

XV საუკუნის ისტორიკოსი მუინ ად-დინ ნათანზი უფლისწულ კონსტანტინეს, გიორგი მეფის ძმას (შესაძლოა იგი იმ დროს იმერეთის მეფეცაა!) და ივანე ათაბაგს ამირებს (امرا) უწოდებს[1]. „ამირებად“ (امرا) იხსენიებს ქართველ მეფე-მთავრებს (დავით ქართლის მეფე, ლევან კახთა მეფე, სამცხის ათაბაგები ყვარყვარე და მანუჩარი) XVI საუკუნის ისტორიკოსი ხონდემირი, თუმცა კი იქვე შენიშნავს, რომ ისინი იმ სახელმწიფოს მბრძანებლები არიანო[2].

საინტერესოა XVI საუკუნის ისტორიკოსის ჰასან რუმლუს ცნობები. ჰასან რუმლუ, როდესაც შაჰ-თამაზ I საქართველოში 1541 წლის ლაშქრობას აგვიწერს, ამბობს, რომ „გულბაათ ქართველი ლუარსაბის ერთი პატივცემული ამირთაგანი იყო. მან აზნაურების ერთ ჯგუფთან ერთად თბილისის ციხეს შეაფარა თავი“[3].

კიდევ ერთი მაგალითი: ჰასან რუმლუს მოთხრობის მიხედვით, გიორგი[4] ათას კაც ურჯულოსთან ერთად მოკლეს, ხოლო ზაზა ბეგი, რომელიც საქართველოს ერთი პატივცემული ამირთაგანი იყო, რამდენიმე აზნაურთან ერთად დაატყვევეს და რჯულის საფარველ შაჰთან გააგზავნეს“[5].

ზემოხსენებულ ორ შემთხვევაში „ამირა“ დიდი ფეოდალის აღმნიშვნელ სიტყვად ჩანს (გულბაათიც[6] და ზაზა ბეგიც საფიქრებელია, რომ

---

1 მუინ ად-დინ ნათანზი, ფ. 298 ნ.

2 ხონდემირი, „ჰაბიბ ას-სიიარ“, 4, თეირანი, 1954, გვ. 40.

3 ჰასან რუმლუს ცნობები საქართველოს შესახებ, სპარსული ტექსტი, ქართული თარგმანითა და შესავლით გამოსცა ვლ. ფუთურიძემ, შენიშვნები დაურთო რევაზ კიკნაძემ, თბილისი, 1966, გვ. 23. იხ. აგრეთვე
گ. 296, 1931 I, ‘كتاب احسن اتواريخ تاليف حسن روملو

4 კახეთის მეფის ლევანის ძე.

5 ჰასან რუმლუს ცნობები საქართველოს შესახებ, გვ. 36; ჰასან რუმლუ, „აჰსან ათ-თავარიხ“, გვ. 414. ასეთსავე ცნობას გვაწვდის ისქანდერ მუნში „თარიხ-ე ალამ არაი-ე აბასი“, იხ. تاريخ عالم آرای عباسی تاليف اسكندر بيگ
გვ. 89. 1956, ترکمان‘ I تهران

6 საინტერესო ცნობაა დაცული გულბაათ ქართველის შესახებ ჰასან რუმლუს „აჰსან ათ-თავარიხის“ ლენინგრადის საჯარო ბიბლიოთეკის ხელნაწერში. ხსენებულ ხელნაწერს ასეთი მინაწერი აქვს: „ხსენებული გულბაათი მდაბიო ხალხის წარმომადგენელი იყო, რომელსაც მსახურს უწოდებენ, მაგრამ აზნაურიც იყო, რადგან მას ამირადაც სთვლიდნენ“. იხ. კ. ტაბატაძე, შერეფ-ხან ბითლისის ცნობები

იდი ფეოდალები არიან. ყოველ შემთხვევაში, ზაზა ბეგი ჩვენ თავადი ზაზა ციციშვილი გვგონია[1]).

ერთი სიტყვით, როგორც ზემოთქმულიდან ირკვევა, სპარსული და სპარსულენოვანი წყაროების „ამირა“ ხან დიდ ფეოდალს აღნიშნავს, ხან კი მეფე-მთავარს.

მაგრამ როგორი სოციალური შინაარსისაა აბდ არ-რეზაყ სამარყანდის „ამირა“, რომელიც ზოგადად აზნაურებს ეკუთვნის?

მივმართოთ ისევ სპარსულ ენაზე არსებულ წყაროებს. თემურლენგის ისტორიკოსი ნიზამ ად-დინ შამი მოგვითხრობს (და ამ ცნობას სხვა სპარსელი და სპარსულენოვანი ისტორიკოსებიც იმეორებენ), რომ თემურმა თბილისისა და მისი მიმდგომი სანახების დასაცავად ხორასნელი სპა დატოვა, ხოლო თვით კი ძლევამოსილი ლაშქრით მუხრანს ჩამოხდა. გიორგი მეფე მელასებრ გაიქცა, ხოლო იმ ვილაიეთის აზნაურები და დიდებულები მას ეახლნენ, მორჩილება განუცხადეს და შეწყალება ითხოვეს[2].

როგორც ვხედავთ, ისტორიკოსები ანსხვავებენ ერთმანეთისაგან „აზნაურს“ და „დიდებულს“. „დიდებულის“ აღმნიშვნელად სიტყვა „ბოზორგ“ (بزرگ) იხმარება ამ შემთხვევაში.

კიდევ: ისტორიკოსები მოგვითხრობენ, რომ ბირთვისის ციხეში გამაგრებული იყო იმ ციხის მბრძანებელი (حاکم' والی) თარალი (ნაზალი?). ერთ-ერთი ქართველ ამირთაგანი (یکی از امرأ گرج), რომელსაც თან ოცდაათი დიდკაცი აზნაური და ასორმოცდაათი ქართველი ჰყავდა[3]. ამ შემთხვევაშიც ისტორიკოსები ასხვავებენ ერთმანეთისაგან აზნაურს და ამირას: „ამირა“ აზნაურზე მაღლა დგას.

---

საქართველოს შესახებ. კავკასიურ-ახლოაღმოსავლური კრებული. II, თბილისი, 1962, გვ. 167. ჰასან-რუმლუს ცნობები საქართველოს შესახებ, გვ. 56, 57 (რ. კიკნაძის შენიშვნა). ეტყობა გულბაათი უგვაროთაგან აღზევებული ყოფილა.

[1] როგორც ცნობილია, ამა თუ იმ ქართულ ფეოდალურ საგვარეულოში ესა თუ ის სახელი ხშირად მეორდება: სახელი ზაზა ხშირად გვხვდება ციციშვილთა საგვარეულოში. ზაზა ფანასკერტელ-ციციშვილი სახლთუხუცესი იხსენიება 1558 წ. საბუთში. იხ. თ. ჟორდანია, ქრონიკები, II, გვ. 399.

[2] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 215; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 174; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 194 ბ.

[3] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 260; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 383; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“..., ფ. 234ა; მირხონდი, „როუზატ ას-საფა“, VI, გვ. 44[illegible]; Tarikh-i Timuri — ედინბურგის უნივერსიტეტის ხელნაწერი Pers. 40[illegible], ფ. 253 ა.

ზემოთ მოტანილი ცნობებიდან ჩანს, რომ „დიდებულები“ (بزرگ)
და „ამირები“ (امرا) აზნაურთა საერთო მასიდან გამოყოფილნი არიან,
ამავე დროს კი მათი ზოგადი სახელი „აზნაურია“ (მოვიგონოთ აბდ
არ-რეზაყ სამარყანდის ცნობა!). ამასთანავე, საფიქრებელია, რომ
დიდებულის აღმნიშვნელი „ბოზორგ“ (بزرگ) და „ამირა“ (امیر)
სინონიმური მნიშვნელობისაა. აქედან გამომდინარე, ჩვენი აზრით,
შეიძლება დავასკვნათ, რომ „ამირა“ ხსენებულ წყაროებში „დიდებული აზნაურის“ აღმნიშვნელად იხმარება[1].

აზნაურთა სოციალური ფენა, როგორც ზემოთ მოყვანილი ცნობებიდან ჩანს, ერთგვაროვანი არაა: აზნაურები იყოფიან „დიდებულ აზნაურებად“ და „წვრილ აზნაურებად“.

სპარსული და სპარსულენოვანი წყაროების ცნობებიდან კარგად ჩანს, რომ „დიდებული აზნაურის“ („ამირა“) ერთ-ერთ დამახასიათებელ ატრიბუტს ციხის ქონება წარმოადგენდა: მაგ., ბირთვისის ციხის მბრძანებელია თარალი (თუ ნაზალი) — ქართველი „ამირა“ („დიდებული აზნაური“)[2], თორთუმის ციხის მბრძანებელია თაყა (საფიქრებელია, რომ იგი დიდებული აზნაურია)[3].

ციხის ქონება „დიდებული აზნაურის“ (შემდეგ თავადის) სოციალური სიძლიერის აუცილებელი პირობა იყო. ივ. ჯავახიშვილი საგანგებოდ აღნიშნავს, რომ „ციხეთა უფალნი კაცნი“ ან დიდებულნიო ისეთ პირებზე ამბობდნენ ხოლმე, რომელთაც საკუთარი ციხე ჰქონდათ და ფლობდნენ. ადვილი წარმოსადგენია, თუ ციხეთა უფალნი აზნაურნი რამდენად ძლიერნი და გავლენიანი უნდა ყოფილიყვნენ სხვებთან, განსაკუთრებით უციხოებთან შედარებით. ზემო ქართლის კათალიკოსის სამწყსოს სია ამტკიცებს, რომ ყოველს დიდგვარიან

---

1 უნდა აღვნიშნოთ, რომ ბირთვისის ციხის მბრძანებელ ნაზალს (ამირას) მარი ბროსე „დიდებულს“ უწოდებს. იხ. მ ა რ ი ბ რ ო ს ე, საქართველოს ისტორია, ნაწ. პირველი, ტფილისი, 1895, გვ. 224.

2 ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 280; შერეფ ად-დინ ალი ი ე ზ დ ი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 283; აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“... ფ. 234 ა; მ ი რ ხ ო ნ დ ი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 449.

3 ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 246; აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“... ფ. 216 ბ.

ისტორიის მეცნიერებათა კანდიდატი დ. ბერძენიშვილი ხსენებულ თაყას ფანასკერტელ-ციციშვილად მიიჩნევს. იხ. დ. ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი, ფანასკერტელთა ფეოდალური საგვარეულოს ისტორიიდან, საქართველოს ისტორიული გეოგრაფიის კრებული, ტ. I, 1960, გვ. 104.

აზნაურს თავისი, რასაკვირველია, საგვარეულო, სასაფლაო, მონასტერი და კარის ეკლესიაც ჰქონდა[1].

„დიდებულ აზნაურს" თავისი აზნაურები (წვრილი აზნაურები) ჰყავდა. ამის დამადასტურებელი ცნობა გვხვდება სპარსულსა და სპარსულენოვან წყაროებში. მაგ., ბირთვისის ციხის მბრძანებელს, „ამირას" („დიდებულ აზნაურს") ციხეში ოცდაათი აზნაური ჰყავს თავშეფარებული, საფიქრებელია, რომ ეს აზნაურები მას ეკუთვნიან და ამიტომაც აფარებენ თავს მის ციხეში.

სპარსულ ენაზე არსებული წყაროები, ჩვენი აზრით, საინტერესო ცნობებს გვაწვდიან ზოგიერთი სათავადოს ისტორიისათვის.

სიტყვა „თავადი" იმდროინდელ (XV ს) სპარსულსა და სპარსულენოვან წყაროებში არ იხსენიება და არც სათავადოზეა უშუალოდ საუბარი, მაგრამ, ვფიქრობთ, ხსენებულ წყაროებში დაცული არაპირდაპირი ხასიათის ცნობები საშუალებას გვაძლევენ ასე თუ ისე თვალი გავადევნოთ ზოგიერთი სათავადოს ისტორიის ამა თუ იმ ეტაპს.

XV საუკუნის ისტორიკოსები (ნიზამ ად-დინ შამი, შერეფ ად-დინ ალი იეზდი, აბდ არ-რეზაყ სამარყანდი) მოგვითხრობენ, რომ თემურ-ლენგი გიორგი მეფის ვილაიეთის (ქვეყნის) დაპყრობისა და დამორჩილების შემდეგ მუხრანის ველიდან აიყარა და ჯანიბეგ ქართველის „ხეობისაკენ" დაიძრა[2].

მოტანილი ცნობა მრავალმხრივაა საინტერესო. ჯერ ერთი საკითხავია ვინაა წყაროებში მოხსენებული ჯანიბეგი?

ივ. ჯავახიშვილის აზრით, შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარნამეში" მოხსენებული ჯანიბეგი შესაძლოა, რომ ზედგენიძეთა საგვარეულოდან ყოფილიყო. ჯანიბეგის სამფლობელოდ (თუ საგამგეოდ) განსვენებული მეცნიერი ქსნის დასავლეთით მდებარე ხეობას გულისხმობდა[3].

ჯანიბეგ ზედგენიძე-ამილახორი მოხსენებულია XV საუკუნის დასაწყისის ქართულ საბუთებში[4].

განსაკუთრებით საინტერესო მასალას გვაწვდის ჯანიბეგის ვინაობის დასადგენად ავთანდილ ზედგენიძის მიერ დარბაზისათვის მირთმე-

---

[1] ივ. ჯავახიშვილი, ქართული სამართლის ისტორია, II, ტფილისი, 1928, გვ. 33, 34.

[2] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 175; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 194 б; მირხონდი, „როუზათ ას-საფა", VI, გვ. 347.

[3] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, XIII—XIV, წ. III, თბილისი, 1941, გვ. 202.

[4] თ. ჟორდანია, ქრონიკები, II, ტფილისი, 1897, გვ. 218.

ლი წიგნი, რომელიც XV საუკუნის 80-იან წლებშია შედგენილი[1].
ვთანდილ ზედგენიძის მიერ მოყვანილ წინაპართა სიაში იხსენიებიან „...მამისა და თაყა მამისას შვილი, თაყას შვილნი ავთანდილ და ჯანიბეგ“ (ესენი XIV საუკუნის მოღვაწენი არიან). საბუთის გამომცემელ აკად. ნ. ბერძენიშვილს შესაძლებლად მიაჩნია, რომ ხსენებული ჯანიბეგი შეიძლება იყოს თემურ-ლენგის წინააღმდეგ ბრძოლაში განთქმული პირი[2].

როგორც ზემოთქმულიდან ჩანს, მკვლევარები (ივ. ჯავახიშვილი, ნ. ბერძენიშვილი) სპარსულ წყაროში მოხსენებული ჯანიბეგის მიჩნევას ზედგენიძე-ამილახორად შესაძლებლად თვლიან.

ჩვენი აზრით, ზემოხსენებულ წყაროებში ნახსენები ჯანიბეგი მართლაც ზედგენიძე-ამილახორია. ასეთ დასკვნამდე, ხსენებული წყაროების ცნობებით, ჯანიბეგის სამფლობელოს გეოგრაფიული მდებარეობის არაპირდაპირად მინიშნებამ და სპარსულ-ქართულ წყაროებში მოხსენებული ჯანიბეგის მოღვაწეობის ქრონოლოგიური ჩარჩოების ასე თუ ისე თანდამთხვევამ მიგვიყვანა.

სპარსულსა და სპარსულენოვან წყაროებში მოთხრობილია, რომ თემურ-ლენგი ჯანიბეგის სამფლობელოში („ხეობაში“) მუხრანიდან აყრის შემდეგ გადადის; წყაროებიდან ჩანს, რომ მუხრანის სანახები უშუალოდ ემეზობლება ჯანიბეგის სამფლობელოს. მუხრანი და მისი მიმდგომი მხარეები იმ დროს (XIV—XV საუკუნეთა მიჯნა) სამეფო მამულშია (გიორგი მეფის ვილაიეთშია). სამუხრანბატონო XVI საუკუნის პირველ ოცეულში, კერძოდ 1512 წელს წარმოიქმნა[3]. ასე რომ, ჯანიბეგის სამფლობელო („ხეობა“) უშუალოდ ესაზღვრებოდა შემდეგდროინდელ სამუხრანბატონოს; სამუხრანბატონოს კი დასავლეთით სწორედ საამილახორო ესაზღვრებოდა[4].

---

[1] ნ. ბერძენიშვილი, ფეოდალური ურთიერთობიდან XV საუკუნეში, საქართველოს ისტორიის საკითხები, II, თბილისი, 1963, გვ. 111.

[2] ნ. ბერძენიშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 114; ჯვრის მონასტრის აღაპებში ალექსანდრე მეფესთან ერთად იხსენიებიან ჯანიბეგ ზედგენიძე, ავთანდილი და მისი მეუღლე, მამისა და თაყა. აქედან გამომდინარე ნ. ბერძენიშვილი ჯანიბეგს ალექსანდრე მეფის უფროს თანამედროვედ თვლის. ნ. ბერძენიშვილი, დასახ. ნაშრ., გვ. 114, 115; ელ. მეტრეველი, მასალები იერუსალიმის ქართული კოლონიის ისტორიისათვის, XI—XVII სს, თბილისი, 1961, გვ. 76.

[3] ნ. ბერძენიშვილი, დასახ. ნაშრ., გვ. 26; დ. გვრიტიშვილი, ფეოდალური საქართველოს სოციალური ურთიერთობის ისტორიიდან, თბილისი, 1955, გვ. 106.

[4] სამილახოროს და სამუხრანბატონოს გეოგრაფიული საზღვრები დადგენილი აქვთ დ. გვრიტიშვილს და მ. ქიქოძეს, იხ. დ. გვრიტიშვილი, ფეოდალური საქართველოს სოციალური ურთიერთობის ისტორიიდან, გვ. 102, 10[illegible].

როგორც სპეციალისტები ამტკიცებენ, საამილახოროს ისტორია იწყება XIV საუკუნის პირველ მეოთხედში ზედგენიძეთა „სხვილოსურ მამულში" დამკვიდრებით[1]. ამავე დროს ჩნდება სათავადოსათვის დამახასიათებელი ელემენტები: ერთიანი ტერიტორია მამულებითურთ და ციხითურთ. XIV საუკუნის მეორე ნახევარში ზედგენიძე-ამილახორები მეფისაგან იღებენ საკუთარ საგვარეულო „საძვალეს" და ეკლესიას. ამით გვირგვინდება ამილახორთა სამფლობელოს—სათავადოს—ჩამოყალიბების პროცესი[2].

ამრიგად, სპარსულსა და სპარსულენოვან წყაროებში მოხსენებული ჯანიბეგის „ხეობა" შემდეგდროინდელი საამილახოროს ნაწილია, ამ „ხეობის" მფლობელი ჯანიბეგი კი ზედგენიძე-ამილახორი.

რამოდენიმე სიტყვით თვით „ხეობის" შესახებ.

სპარსული და სპარსულენოვანი წყაროები ჯანიბეგის სამფლობელოს აღსანიშნავად ზოგჯერ მხარეს (جنب)[3], ზოგჯერ ვილაიეთს (ولایت)[4], ზოგჯერ კი „ხეობას" (دره)[5] ხმარობენ. ე. ი. ისინი იგივეობის ნიშანს სვამენ ამ ცნებებს შორის.

რას ეწოდებოდა „ხეობა"?.

ივ. ჯავახიშვილს აღნიშნული აქვს, რომ საქართველოში „მიწა-წყლის ერთეულის აღმნიშვნელ ტერმინად „ჴევის" იხმარებოდა"[6]. შემდეგ ივ. ჯავახიშვილი დასძენს, რომ „ქვეყნის ხევებად დაყოფვა გეოგრაფიულ თვისებებზეა დამყარებული და საქართველოს მომეტებული ნაწილისათვის ამიტომ ჩვეულებრივი იყო"[7].

ნ. ბერძენიშვილის მოსაზრებით „მთელი საქართველო ღრმა ხევებად დაყოფილი ტერიტორიაა, ერთი ხევი მეორისაგან ბუნებრივად მოწყვეტილია და მათი შემაერთი საგანგებოდ გატანილი გზა შეიძ-

---

121; მ. ქიქოძე, ქართლის სათავადოების ისტორიიდან XV—XVIII სს (საამილახორო), მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის, ნაკვ. 35, თბილისი. 1963, გვ. 99.

[1] ნ. ბერძენიშვილი, დასახ. ნაშრ., გვ. 113—115; ლ. ბერიტაშვილი, დასახ. ნაშრ., გვ. 117, 118; მ. ქიქოძე, დასახ. ნაშრ., გვ. 98, 99.

[2] ლ. ბერიტაშვილი, დასახ. ნაშრ., გვ. 117, 118; მ. ქიქოძე, დასახ. ნაშრ., გვ. 98, 99.

[3] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 215.

[4] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 175.

[5] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 175; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 194 a; მირხონდი, „როუზათ ას-საფა", VI, გვ. 317.

[6] ივ. ჯავახიშვილი, ქართული სამართლის ისტორია, I, ტფილისი, 1928, გვ. 143.

[7] ივ. ჯავახიშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 143.

ლება იყოს მხოლოდ..... ხევთა მეტი თუ ნაკლები რაოდენობა ქმნის ქვეყანას, რომელიც მეორე ქვეყნისაგან ასეთივე ბუნებრივი საზღვრითაა შემოფარგლული"[1].

„ხევებად" — „ხეობებად" დაყოფა ადმინისტრაციულ ერთეულებად, საგანმგებლოებად, ხოლო შემდეგ კი სამფლობელოებად დაყოფას ნიშნავს. ეს გარემოება, ვფიქრობთ, კარგად ჩანს ხსენებული წყაროების ცნობებიდან. ისტორიკოსებს არაერთხელ აქვთ აღნიშნული, რომ თემურ-ლენგის მოლაშქრეებმა დაარბიეს ჯანიბეგის „ხეობა" (ე. ი. ჯანიბეგის სამფლობელო), ხიმშიას „ხეობა" (ე. ი. ხიმშიას სამფლობელო)[2].

ადმინისტრაციულ ერთეულად თუ სამფლობელოდ მიიჩნევს „ხევს" —„ხეობას" დ. ბერძენიშვილიც. მისი აზრით, „ხევი" შინაარსით გვიანფეოდალური სათავადოა. „ჩანს მათი ერთიანობის წყარო თვითკმარი სამეურნეო მთლიანობაა, რომელიც ისტორიული ცხოვრების სხვადასხვა საფეხურზე შესაბამის ფორმებში ვლინდება: ადრეფეოდალური „ხევი", გვიანფეოდალური „სათავადო"[3].

ჩვენ სავსებით ვიზიარებთ ამ მოსაზრებას, მხოლოდ დავუმატებდით, რომ სპარსულსა და სპარსულენოვან წყაროებში შემდეგდროინდელი „სათავადოს" შინაარსის აღსანიშნავად XIV—XV საუკუნეთა მიჯნაზე „ვილაიეთის", „მხარის" პარალელურად „ხეობაც" გვხვდება.

აღსანიშნავია ერთი გარემოებაც: ისტორიკოსი შერეფ ად-დინ ალი იეზდი საგანგებოდ აღნიშნავს, რომ თემურმა გიორგი მეფის ვილაიეთის დალაშქრის შემდეგ სხვა ვილაიეთის დალაშქვრა გადაწყვიტა და ეს სხვა ვილაიეთი არის ჯანიბეგის „ხეობა"[4]. როგორც ვხედავთ, ისტორიკოსი გიორგი მეფის სამფლობელოსაც ვილაიეთს უწოდებს და ჯანიბეგისასაც. როგორც ჩანს, იგი ჯანიბეგის სამფლობელოს მიიჩნევს როგორც ცალკე ვილაიეთს, სახელმწიფოში პატარა სახელმწიფოს მსგავს პოლიტიკურ ორგანიზმს, ასეთ ერთეულად კი XV საუკუნეში სათავადო გვევლინება. ამრიგად, ჩვენი აზრით, საამილახორო, როგორც სათავადო, XIV—XV საუკუნეთა მიჯნაზე უკვე მკაფიოდ გამო-

---

[1] ნ. ბერძენიშვილი, გზები რუსთაველის ეპოქის საქართველოში, თბილისი, 1966, გვ. 8.

[2] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, 162; მირხონდი, „როუზათ ას-საფა", VI, გვ. 238.

[3] დ. ბერძენიშვილი, ბოლნისის ისტორიული გეოგრაფიის საკითხები. საქართველოს ისტორიული გეოგრაფიის კრებული, II, თბილისი, 1964, გვ. 49.

[4] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 175.

კვეთილ სახეს იღებს (რა თქმა უნდა, მისი ტერიტორიული ზრდა შემდეგაც გრძელდება).

„დიდებული აზნაური“ ცალკე სოციალურ ფენად გამოიყო და ჩამოყალიბდა[1]. „დიდებული აზნაური“ გათავადების გზაზე დგას („დიდებული აზნაურის“ ოჯახის უფროსის აღმნიშვნელი ტერმინი „თავადია“)[2].

XV საუკუნის სპარსულ ენაზე არსებული წყაროები, ჩვენი აზრით, ანსხვავებენ ერთმანეთისაგან „დიდებულ აზნაურს“ (امیر) და მთავარს. წყაროები მოგვითხრობენ, რომ თემურ-ლენგმა ივანეს ვილაიეთისაკენ, რომელიც ერთ-ერთი დიდ ქართველ ამირთაგანია, ვაილაშქრა[3].

ხსენებული წყაროების ივანე სამცხის ათაბაგი ივანე აღბუღას ძეა (پسر اقبوقا گرجی)[4], ივანეს ვილაიეთი კი სამცხის სამთავრო. ივანე ათაბაგს შერეფ ად-დინ ალი იეზდი და მირხონდი ერთ-ერთ დიდ ამირთაგანს (یکی از امرأ عظیم) უწოდებენ და ამით ანსხვავებენ მას, როგორც მთავარს, დიდებული აზნაურისაგან. მთავარს სპარსული და სპარსულენოვანი წყაროები დიდ ამირას (امیر عظیم) უწოდებენ.

არანაკლებ საინტერესოა სპარსულ ენაზე არსებული წყაროების ცნობები შინაკლასობრივი ბრძოლის შესახებ.

ზემოხსენებული თხზულებების ცნობებიდან ჩანს, რომ უფლისწულები თუ აღზევებული ქართველი ფეოდალები თავიანთი დამოუკიდებლობისაკენ მიისწრაფიან და მიზნის მისაღწევად ყოველგვარ ღონეს მიმართავენ: არ ერიდებიან გარეშე, მტრული ძალების გამოყენებასაც კი. სამწუხრო მაგალითად ივანე ათაბაგისა და გიორგი მეფის ძმის კონსტანტინეს მოქმედებაც კმარა[5].

---

[1] გ. აკოფაშვილი, ცვლილებები აზნაურთა ფენის სოციალურ მდგომარეობაში XIII—XIV სს საქართველოში, ივ. ჯავახიშვილის სახელობის ისტორიის ინსტიტუტის შრომები, IV, ნაკვ. II, 1959, გვ. 64.

[2] დ. გვრიტიშვილი, ფეოდალური საქართველოს სოციალური ურთიერთობის ისტორიიდან, გვ. 255.

[3] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 160; მირხონდი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 348, 349.

[4] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 366; მირხონდი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 443.

[5] აქვე უნდა აღინიშნოს, რომ იმდროინდელ ქართულ ნარატიულ წყაროში („ძველი ერისთავნი“) მოთხრობილია ბერდიას შვილის ვირშელის გამცემლობაზე, რომელიც თემურ-ლენგს წარუძღვა ქსნის ხეობაში და ქვეყანაჲ აოხრებინა, იხ. „ძველი ერისთავნი“, გვ. 359; ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, 1941, გვ. 204, 205.

სპარსული და სპარსულენოვანი წყაროები მოგვითხრობენ, რომ ივანე ათაბაგი და კონსტანტინე (ეს უკანასკნელი ნაჩხუბარია თავის ძმასთან) თემურ-ლენგს ეახლნენ დიდებული საჩუქრებით და მორჩილება გამოუცხადეს მას.

თემურმა ისინი ხალათებით დაასაჩუქრა და ისე დააბრუნა თავიანთ საბრძანებელში[1].

შემდეგ კონსტანტინეს და ივანე ათაბაგს მტრის ბანაკშიც ვხედავთ: როგორც ზემოთაც გვქონდა აღნიშნული, XV საუკუნის ისტორიკოსი მუინ ად-დინ ნათანზი მოგვითხრობს, რომ ბირთვისის ციხის აღების დროს თემურ-ლენგის ბანაკში იყვნენ შეიხ იბრაჰიმ დერბენდი, კონსტანტინე, სიდი აჰმედ შაქი და ივანე გურჯი[2].

ივ. ჯავახიშვილი ივანე ათაბაგისა და კონსტანტინეს განდგომას შემდეგნაირად ხსნის: „გიორგი მეფემ 1402 წელსაც დადებული ზავის პირობების ასრულება აღარ მოისურვა. ამის გაგებისთანავე თემურ-ლენგმა გადასწყვიტა ისევ საქართველოს შემოესეოდა. ამ მიზნით ის ჯერ კოლის მთიანეთში მივიდა. ამ დროისათვის საქართველოში უკვე შინაურმა განხეთქილებამ იჩინა თავი: გიორგი მეფეს მესხეთის მთავარი ივანე აღბუღას ძე და თვით გიორგი მეფის ძმა კონსტანტინე ბატონიშვილიც გადაუდგნენ. თუ გავიხსენებთ, რომ ერთი წლის წინათ სწორედ ეს კონსტანტინე საქართველოს ის დესპანი იყო, რომელმაც მეფის სახელით თემურ-ლენგთან დამორჩილებისა და ზავის პირობები დასდო, შესაძლებელია აზრი დაგვებადოს, რომ შინაური უთანხმოებისა და ჩამოვარდნილი განხეთქილების ერთ მიზეზთაგანად სწორედ გიორგი მეფისაგან ამ შეთანხმების დარღვევა იყო, რადგან ამას აუცილებლად თემურ-ლენგის წინანდელზე უფრო მრისხანე შურისძიება და ისედაც საშინლად დაზარალებულ-გაოხრებული ქვეყნის განადგურება უნდა მოჰყოლოდა“[3].

შემდეგ ივ. ჯავახიშვილი დასძენს: „გიორგი მეფისათვის ამ გარემოებას, რა თქმა უნდა, ძალიან დიდი ზიანი უნდა მოეტანა: შინაური უთანხმოება და განხეთქილება ჟამი უკვე ცხადად იყო გამომჟღავნებული. შესაძლებელია ადამიანს ეფიქრა, რომ თემურლენგი ამ შემთხვევით ისარგებლებდა და კონსტანტინე ბატონიშვილს მისი ძმის

[1] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 366; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 236 a; მირხონდი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 443; „თარიხ-ე თიმური“, ედინბურგის უნივერსიტეტის ხელნაწერი, Pers., 408, ფ. 250 a.

[2] მუინ ად-დინ ნათანზი, ფ. 293 ბ.

[3] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, წ. III, თბილისი, 1941, გვ. 212.

გიორგი მეფის წინააღმდეგ იარაღად გამოიყენებდა. მაგრამ კონსტანტინე ბატონიშვილს თავისი თავი მტრის იარაღად არ უქცევია და არავითარი ცნობები არ მოგვეპოვება იმის შესახებ, რომ მას, ან გიორგი მეფის, ანდა საქართველოს საწინააღმდეგო რაიმე ჩაედინოს"[1].

ივანე ალბუღას ძის და კონსტანტინე უფლისწულის ამგვარ მოქმედებას, ჩვენი აზრით, სხვაგვარი ახსნა უნდა მოეძებნოს.

როგორც ზემოთ მოტანილი ცნობებიდან ჩანს, ივანე ათაბაგი და კონსტანტინე თავისი ნებით ეახლენ თემურს და მორჩილება გამოუცხადეს. მათ მტრის ბანაკშიც ვხედავთ თემურ-ლენგის დაახლოებულ პირთა შორის. კიდევ მეტი: ჰაფიზ-ე აბრუ მოგვითხრობს, რომ ივანე ათაბაგი თემურ-ლენგთან „ხმლითა და სუდარით" (بتيغ و كفن) მივიდა, ე. ი. დამორჩილდა. იგი თემურს მეგზურობასაც ჰპირდება იმ მხარეში (ე. ი. საქართველოში) შეჭრის დროს. ივანე ათაბაგი და კონსტანტინე მოახსენებენ თემურს: „თუ მისი უდიდებულესობა საჰებყერანი ამ მხარეს ილაშქრებს, ჩვენც იმ ხალხით, რომლებიც თანა გვყავს და სხვა ლაშქრითაც (რომელსაც) ჩვენი ვილაიეთიდან გამოვიყვანთ, ძლევამოსილი ასკერების მეგზურები ვიქნებითო"[2].

ჰაფიზ-ე აბრუს ცნობას ოდნავი ცვლილებებით იმეორებს აბდ არ-რეზაყ სამარყანდი. აბდ არ-რეზაყ სამარყანდის მიხედვით ივანე და კონსტანტინე თემურს დას. საქართველოში (აფხაზეთი) გალაშქრების შემთხვევაში სთავაზობენ მეგზურობას[3].

ივანე ათაბაგის და კონსტანტინეს ამგვარი მოქმედება, ჩვენი აზრით, როგორც თანამოძმეთა ღალატი ისე უნდა იქნეს შეფასებული.

---

[1] ივ. ჯავახიშვილი, საქართველოს ისტორია, XI—XV საუკუნეები, თბილისი, 1949, გვ. 218; აქვე უნდა აღვნიშნოთ, რომ კონსტანტინე უფლისწულის ღალატზე მოგვითხრობს მ. ბროსე. იხ. მ. ბროსე, საქართველოს ისტორია, გვ. 223—224.

[2] ჰაფიზ-ე აბრუ, „ზუბდათ ათ-თავარიხ", გვ. 183.

[3] აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 236 ნ; ივანეს და კონსტანტინეს თემურ-ლენგთან მორჩილებით მისვლის შესახებ ცნობებს გვაწვდიან XVII—XVIII საუკუნეთა ქართული საისტორიო თხზულებები (ფარსადან გორგიჯანიძის „ისტორია", ვახტანგ VI „სწავლულ კაცთა" კომისიის ნაშრომი, „ახალი ქართლის ცხოვრების" ე. წ. II ტექსტი, ვახუშტის საქართველოს ისტორია"...). იხ. ფ. გორგიჯანიძე, „ისტორია", გვ. 310; ახალი ქართლის ცხოვრება, I ტექსტი, გვ. 335; ახალი ქართლის ცხოვრება, II ტექსტი, გვ. 468; ვახუშტი ბაგრატიონი, საქართველოს ისტორია, გვ. 293. ვახტანგ VI „სწავლულნი კაცნი". „ახალი ქართლის ცხოვრების" ე. წ. მეორე ტექსტის ავტორი და ვახუშტი შეცდომით წერენ, თითქოს კონსტანტინე თემურის კარზე თვით გიორგი მეფის შვილი იყო გაგზავნილი (ამის შესახებ ზემოთ გვაქვს ვრცლად საუბარი).

ივ. ჯავახიშვილს ხელთ რომ ჰქონოდა ჩვენს მიერ ზემოთ მოტანილ[ი] როების ცნობები, ვფიქრობთ, რომ იგი არ განაცხადებდა განდგ[ომილ] უფლისწულს და ათაბაგს თავიანთ თანამოძმეთა წინააღმდეგ არა[..] მოუმოქმედებიათო.

ყოველივე ზემოთქმულის შემდეგ ბუნებრივია ისმის კითხვა: რა იყო მიზეზი ათაბაგისა და კონსტანტინე უფლისწულის განდგო[მისა] და მტერთან მორჩილებით მისვლისა?

ჩვენი აზრით, ივანე აღბუღას ძე ცდილობდა თემურ-ლენგისათ[ვის] საჩუქრების მირთმევითა და მისდამი მორჩილების გამოცხადე[ბით] მტრის შემოსევისაგან თავისი სამფლობელოს გადარჩენას და ამ[ავე] დროს მეფისაგან დამოუკიდებლობის მოპოვებას.

როგორც ცნობილია, სამცხის ათაბაგები (ჯაყელ-ციხისჯვარელ[ები]) იბრძოდნენ პოლიტიკური დამოუკიდებლობის მოპოვებისათვის. ბრძოლის პარალელურად ისინი ცდილობდნენ სამხრეთ საქართველო[ს] ეკლესიის ჩამოშორებას მცხეთის საპატრიარქოსაგან. ამ ბრძოლა[მ] განსაკუთრებით მწვავე ხასიათი მიიღო XV საუკუნეში ივანე ათაბა[]გის (1391—1441) დროს[1].

ივანე ათაბაგი გიორგი მეფის წინააღმდეგ გამოდიოდა განდგომილ უფლისწულ კონსტანტინესთან ერთად, ამავე დროს, იგი უცხო[ს] მტრულ ძალასაც (თემურ-ლენგი) იყენებდა თავისი მიზნის მისაღწევად.

უფრო საინტერესოა გიორგი მეფისაგან კონსტანტინე უფლისწულის განდგომის საკითხი.

გიორგი მეფისაგან კონსტანტინე ბატონიშვილის განდგომის შესახებ სპარსული და სპარსულენოვანი წყაროების ცნობებს ერთგვარად ავსებს ქართული დოკუმენტური მასალა. ჩვენ მხედველობაში გვაქვს მეფე კონსტანტინეს ვუჯარი მიცემული დავით მორჩილაძისათვის[2]. საბუთის მიმღებს (ე. ი. დავით მორჩილაძეს) დიდი სამსახური გაუწევია კონსტანტინესათვის, როდესაც იგი (ე. ი. კონსტანტინე) თავის ძმას გიორგი მეფეს განუდგა[3].

---

[1] ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, წ. IV, თბილისი, 1948, გვ. 31, 32; სამხრეთ საქართველოს ისტორიის მასალები (XV—XVI სს), ტექსტების პუბლიკაცია, გამოკვლევები და საძიებლები ქრ. შარაშიძისა, თბილისი, 1961, გვ. 86. ვ. ცისკარიშვილი, ჯავახეთის ეპიგრაფიკა როგორც საისტორიო წყარო, თბილისი, 1959, გვ. 116.

[2] თ. ჟორდანია საბუთს 1407—1412 წლებით ათარიღებს. იხ. ქრონიკები, II, გვ. 215.

[3] ქრონიკები, II, გვ. 215

ზემოთ მოტანილი საბუთის შინაარსიდან დასტურდება სპარსუ-
ნაზე არსებული წყაროების ცნობები იმის შესახებ, რომ კონსტა-
ინე უფლისწულის განდგომა ნამდვილი ფაქტია.

საბუთის გამომცემელი ისტორიკოსი თ. ჟორდანია ფიქრობს, რო
დავით მორჩილაძე კონსტანტინეს ალბათ ელჩად გაუგზავნია თათრებ
ანო და მერე დასძენს: „უნდა ვიფიქროთ, რომ ამათ გამოიყვანეს ი
თათრები, რომელთან ომი მოხდა 1407 წ."[1].

ჩვენ არ ვიცით (საბუთიდან არ ჩანს) მართლა გააგზავნა კონსტან-
ტინემ ხსენებული დავით მორჩილაძე თათრებთან შემწეობის სათხოვ-
ნელად თუ არა, მაგრამ ის კი ცხადია, რომ კონსტანტინე გიორგი მე-
ფისაგან განდგომის შემდეგ მამულისაგან განდევნილი სამცხეს აფა-
რებს თავს (ეს კი კარგად ჩანს საბუთიდან!).

ჩვენი აზრით, ამ საბუთში ლაპარაკია კონსტანტინესა და ივანე
ათაბაგის განდგომასა და მათ გადასვლაზე თემურ-ლენგის მხარეს (და
არა 1407 წელს თათრების გამოყვანაზე, როგორც თ. ჟორდანია ფიქ-
რობს). სავარაუდებელია, რომ თემურ-ლენგის საქართველოდან წასვ-
ლის შემდეგ კონსტანტინე მამულიდან განუდევნიათ და მას თავი შეუ-
ფარებია თავის მოკავშირე ივანე ათაბაგის სამფლობელოსათვის.

საინტერესოა ერთი დეტალი: წყაროების (სპარსული, ქართული) ცნობებიდან ირკვევა, რომ კონსტანტინე მეფედ იწოდებოდა გიორგი მეფის სიცოცხლეშივე.

ვახუშტი ბაგრატიონის და ერთი ქართული ქრონიკის მიხედვით კონსტანტინე იმერეთს გამეფებულა 1396 წელს[2].

ჰაფიზ-ე აბრუ და აბდ არ-რეზაყ სამარყანდი გვამცნობენ, რომ თემურ-ლენგმა დაშთ-ე ყიფჩაყიდან დაბრუნების შემდეგ ამირ-ზადე მირანშაჰს უბოძა სხვადასხვა ქვეყნები, მათ შორის აზერბაიჯანი, საქართველო და სომხეთი (ამის შესახებ ზემოთ გვქონდა საუბარი!). ისტორიკოსები აღნიშნავენ, რომ ამ მხარეთა მბრძანებლები ამირა შეიხ იბრაჰიმ დერბენდი, კონსტანტინე ქართველი და ყარა ოსმან თურქმენი მას დამორჩილდნენ[3].

ყურადღებას იქცევს ის გარემოება, რომ კონსტანტინე სხვა ქვეყნების მბრძანებლებთან ერთადაა დასახელებული, მაგრამ გავყვეთ ქვევით!

საინტერესო ცნობას გვაწვდის შერეფ ად-დინ ალი იეზდი. ისტორიკოსი მოგვითხრობს, რომ 1403 წელს თემურ-ლენგთან მორჩილე-

---

[1] თ. ჟორდანია, ქრონიკები, II, გვ. 215.

[2] ქრონიკები, II, გვ. 201; ვახუშტი, საქართველოს ისტორია, გვ. 291.

[3] ჰაფიზ-ე აბრუ, „ზუბდეთ ათ-თავარიხ", გვ. 146, 147; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა' ალ-ბაჰრაინ", გვ. 190 ბ.

ბითა და საჩუქრებით მოვიდა ივანე აღბუღას ძე, სამცხის ათაბაგი და „აგრეთვე კონსტანტინეც ქართველ მბრძანებელთაგან, გიორგი მეფის ძმა, რომელიც მასთან (ე. ი. გიორგისთან) ნაჩხუბარი იყო“[1].

საყურადღებოა მირხონდის მონათხრობი. მირხონდის მიხედვით, 806 წ. (=1403/1404 წწ.) თემურმა „სახელმწიფოების მბრძანებლებს, როგორც მაგ., შეიხ იბრაჰიმ შირვანის, სულთან ისა მარდინის მბრძანებელს და კონსტანტინე ქართველს... ყველას ხალათები მისცა და (ისინი) ამირ-ზადე ომარის მხლებლებად აქცია“[2].

ამ ცნობაშიც კონსტანტინე სხვა სახელმწიფოების მბრძანებლებს შორისაა დასახელებული, ე. ი. შეგვიძლია ვიფიქროთ, რომ 1403 წლის მახლობლად საქართველოს „მბრძანებლად“ კონსტანტინე ჩანს.

ზემოთ მოტანილი წყაროების ცნობებს ერთგვარად ავსებს XVII საუკუნის თურქი ისტორიკოსის მუნეჯიმ-ბაშის (გარდაიცვალა 1702 წ.) ცნობა. მუნეჯიმ-ბაშის მიხედვით 1402 წ., როდესაც თემურ-ლენგი რუმიდან დაბრუნების შემდეგ ურწმუნო ქართველებზე სალაშქროდ წავიდა და მძიმე დარტყმები მიაყენა მათ, ქართველი მეფეები თხოვენ შეიხ იბრაჰიმს მოციქულობას[3].

ამ ცნობაში ჩვენი ყურადღება მიიქცია იმ გარემოებამ, რომ ისტორიკოსი საქართველოს მეფეებს ასახელებს. შერეფ ად-დინ ალი იეზდის, აბდ არ-რეზაყ სამარყანდის, ჰაფიზ-ე აბრუს, მირხონდის და ვახუშტი ბაგრატიონის ზემოთ მოტანილ ცნობათა შეჯერებით, ჩვენ სავსებით შესაძლებლად მიგვაჩნია ერთ-ერთ მეფედ კონსტანტინე ვიგულისხმოთ.

ზემოხსენებული წყაროების ცნობების ანალიზის საფუძველზე, ვფიქრობთ, შემდეგი დასკვნის გამოტანა შეიძლება: გიორგი მეფე თემურ-ლენგთან ომში დამარცხდა (1394 წ.). ამით ისარგებლა უფლისწულმა კონსტანტინემ და იმერეთი დაიჭირა. ქართული წყაროების მიხედვით (ქრონიკა, ვახუშტი) ეს ამბავი მომხდარა 1396 წელს. შესაძლოა მას თემურისაგან სამისო დასტური მიეღია (იხ. ჰაფიზ-ე აბრუს და აბდ არ-რეზაყ სამარყანდის ცნობა!)[4].

---

1 შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 366.

2 მირხონდი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 463.

3 В. Ф. Минорский. История Ширвана и Дербенда. Москва 1963, стр. 171.

4 სხვათა შორის საინტერესოა 1408 წ. 4 ივნისით დათარიღებული კონსტანტინე მეფის სიგელი მიცემული გელათის მღვდელთუხუცეს ნაეროზ ცირილოძისათვის. სიგელი გაცემულია საქართველოს მეფის კონსტანტინეს მიერ, მაგრამ ყურადღებას იქცევს ის გარემოება, რომ „მეფის მოხელეთა ჩამოთვლისას პირველ რიგში დასახელებული არიან: დადიანი, სვანთა ერისთავი, გურიელი, და შემდეგ ქართლის ერის-

გიორგი მეფეს, როგორც ჩანს, არ ძალუძდა კონსტანტინეს ძალით დამორჩილება; მან იგი ელჩადაც კი გააგზავნა თემურ-ლენგთან (ე.ი. ძმებს შორის გარეგნულად კარგი განწყობილებაა!).

შემდეგ ივანე ათაბაგმა და კონსტანტინემ ისარგებლეს თემურ-ლენგის ახალი შემოსევით (1403 წ.) და უცხო ძალის დახმარებით შეეცადნენ თავიანთი მიზნების მიღწევას (საფიქრებელია, ათაბაგი სრული დამოუკიდებლობის მოპოვებას ცდილობს, ხოლო კონსტანტინე კი გიორგის ტახტს ეცილება)[1].

კონსტანტინემ მოკავშირე ჰპოვა განდგომილი ივანე ათაბაგის სახით, ხოლო თავის მხრივ ივანე ათაბაგსაც აწყობდა ამბოხებულ ტახტის მაძიებელ უფლისწულთან კავშირი. უფლისწულთა ბრძოლა ფეოდალთა ამა თუ იმ წრეებით საზრდოობდა და ამ წრეების წოდებრივ ინტერესებს ემსახურებოდა[2].

კონსტანტინე გიორგი მეფესთან ბრძოლაში დამარცხდა (ალბათ თემურ-ლენგის საქართველოდან წასვლის შემდეგ) და მან სამცხეს[3] შეაფარა თავი, თუმცა კი შემდეგ გიორგი მეფის მიერ შეწყალებული და თავის მამულში დაბრუნებული იქნა.

---

თავნი". იხ. ჯ. ოდიშელი, ქართული დიპლომატიკის ისტორიიდან, მაცნე, 4, 1966, გვ. 214. საფიქრებელია, რომ კონსტანტინე მჭიდროდ იყო დაკავშირებული იმერეთთან მეფე გიორგის სიცოცხლეშივე.

[1] ჩვენ დასაშვებად მიგვაჩნია, რომ კონსტანტინემ დროებით, ნომინალურად მაინც, მიაღწია საწადელს. ამგვარი დასკვნის საფუძველს მირხონდის ზემოთ მოტანილი ცნობა გვაძლევს. ივ. ჯავახიშვილი წერს: „საქართველოს პოლიტიკური მთლიანობის დაშლა ყველაზე უფრო ადვილად, რა თქმა უნდა, მაშინ იყო მოსალოდნელი, როდესაც გიორგი მეფესა და კონსტანტინეს შორის პოლიტიკურ ნიადაგზე განხეთქილებამ იჩინა თავი და კონსტანტინე თემურ-ლენგს წარუდგა. მისი ძმა მეფე გიორგი კი ლიხთ-იმერეთში იყო გადასული. ამის და მიუხედავად შერეფედდინს არსად ერთი სიტყვაც კი ნათქვამი არა აქვს, რომ კონსტანტინეს საქართველოს რომელსამე ნაწილში თავის ძმის წინააღმდეგ პოლიტიკური ხელისუფლების დაპატრონება, მით უმეტეს გამეფება ეცადოს". (ქართველი ერის ისტორია, III, 1941, გვ. 226). ვფიქრობთ, ჩვენ მიერ ზემოთ მოტანილი წყაროების ცნობები ივ. ჯავახიშვილის ამ მოსაზრების კორექტივის საშუალებას იძლევიან. ჩვენი აზრით, კონსტანტინე გიორგის სიცოცხლეში ჯერ იმერეთში გამეფებულა, ხოლო შემდეგ მთელ საქართველოში (თუნდაც ნომინალურად!).

[2] ნ. ბერძენიშვილი, ფეოდალური ურთიერთობიდან XV საუკუნეში. მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის, ნაკვ. I, 1937, გვ. 24.

[3] როგორც ჩანს, ივანე ათაბაგის სამფლობელო სამცხე, არაერთხელ ყოფილა მეფისაგან შერისხული უფლისწულის თავშესაფარი: მაგ., კონსტანტინე მეფე შეწყრა უფლისწულ ალექსანდრეს და ეს უკანასკნელი თავს აფარებს ივანე ათაბაგთან („ხუთსა წელიწადსა ლარიბობაში იყო"). იხ. ნ. ბერძენიშვილი, ფეოდალური ურთიერთობიდან XV საუკუნეში, გვ. 40.

ჩვეულებრივი ამბავია XIV—XV სს. საქართველოსათვის: „XIV—XV საუკუნეში, როცა „გაჭელმწიფდეს დიდებულნი“ და „მეფეთა ადგილთა მჯდომ“ მოსაკარგავემ „კნინღა მეფობა იკადრა“, ალასტანელი უფლისწული, სრულიად ბუნებრივია, „ბატონიშვილობას“ აღარ სჯერდება და მეფობას მიიტაცებს“[1].

ნ. ბერძენიშვილს გამორკვეული აქვს, რომ ქართულ ფეოდალურ საზოგადოებაში უცხო არ იყო ამბოხებულის მიერ უცხო ძალის მოშველიება. ამბოხებულის მიერ უცხო ძალის მოწვევა (ან მტრის ძალის გამოყენება) თავისი მიზნის მისაღწევად მათ (ე. ი. ამბოხებულებს) რაღაც განსაკუთრებულ დანაშაულად არ ეთვლებოდათ (ეს კარგად ჩანს ჩვენ მიერ ზემოთ მოტანილი მაგალითიდანაც: გიორგი მეფესთან ბრძოლაში კონსტანტინე იყენებს თემურ-ლენგის ძალას, მარცხდება, სამცხეში გარბის, შემდეგ კი კვლავ შეწყალებულია ძმის მიერ და თავის მამულში დაბრუნებული). უცხო ძალის გამოყენება ჩვეულებრივი ამბავი იყო (მაგრამ არა ქართველი ხალხის სოციალური და პოლიტიკური ორგანიზაციის მოშლისათვის, არამედ მისი ისე მოწესრიგებისათვის, როგორც სასურველი იყო ამა თუ იმ მებრძოლი მხარისათვის)[2].

ამრიგად, სპარსულ ენაზე არსებული წყაროების ცნობების საშუალებით შესაძლებლობა გვეძლევა თვალი გავადევნოთ შინაკლასობრივი ბრძოლის ცალკეულ მომენტებს XIV საუკუნის უკანასკნელი მეოთხედის და XV საუკუნის დასაწყისის საქართველოში.

სპარსული და სპარსულენოვანი წყაროები, მართალია გაკვრით, მაგრამ მაინც, იხსენიებენ ქართული საზოგადოების დაბალ ფენებსაც. ხსენებულ წყაროებში ქართული ფეოდალური საზოგადოების დაბალი სოციალური ფენის აღმნიშვნელი ზოგადი სახელი, ჩვენი აზრით, „ქართველია“ (گرجی). ამ მოსაზრების საილუსტრაციოდ მოვიხმოთ წყაროების ცნობები:

XV საუკუნის სპარსულ ენაზე არსებული წყაროები მოგვითხრობენ, რომ ბირთვისის ციხეში გამაგრებული იყო თარალი (ნაზვალი?) ქართველ ამირთაგანი, რომელსაც თან ჰყავდა ოცდაათი აზნაური და ასორმოცდაათი ქართველი[3].

---

[1] ნ. ბერძენიშვილი, ფეოდალური ურთიერთობიდან XV საუკუნეში, გვ. 25.

[2] ნ. ბერძენიშვილი, კლასობრივი და შინაკლასობრივი ბრძოლის გამოვლინება საქართველოს საგარეო-პოლიტიკურ ურთიერთობაში. საქართველოს ისტორიის საკითხები, II. თბილისი, 1965, გვ. 23, 48.

[3] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 383; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მატლა' ას-სა'დეინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 234 a; მირხონდი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 449; „თარიხ-ე თიმური“ ედინბურგის უნივერსიტეტის ხელნაწერი, Pers. 408, ფ. 253.

მოტანილი ცნობიდან კარგად ჩანს, რომ XV საუკუნის ისტორიკოსები ერთმანეთისაგან ასხვავებენ ამირას, აზნაურს და „ქართველს“ (თუმცა ისინი ეთნიკური თვალსაზრისით ყველანი ქართველები არიან). ამირასა და აზნაურის შესახებ ჩვენ უკვე გვქონდა ზემოთ საკმაოდ ვრცლად საუბარი. ამჟამად კი გვაინტერესებს ვის გულისხმობენ ავტორები „ქართველში“ (گرجی).

ჩვენი აზრით, ხსენებულ კონკრეტულ შემთხვევაში „ქართველი“ (گرجی), როდესაც იგი საკუთარი სახელის გარეშე იხსენიება, სოციალური ცნების აღმნიშვნელი ტერმინია: იგი საზოგადოების რიცხვმრავალი ნაწილის, დაბალი ფენის—გლეხობის აღსანიშნავად უნდა იხმარებოდეს[1].

---

[1] ქართული ფეოდალური საზოგადოების დაბალი ფენის აღსანიშნავად „ქართველის“ ხმარება დადასტურებულია XVIII საუკუნის სპარსულ დოკუმენტებში, სადაც იხსენიებიან თავადები (ناداوت), აზნაურები (نارونزا) და „საქართველოში მცხოვრები ქართველები“. იხ. ვ. ფ უ თ უ რ ი ძ ე, სპარსული ისტორიული საბუთები საქართველოს წიგნთსაცავებში, I. თბილისი, 1965, გვ. 1, 2.

აწ განსვენებულმა ს. კაკაბაძემ ჩვენთან კერძო საუბარში განაცხადა, რომ მას კახეთში ჰქონდა შემთხვევა მოესმინა, როდესაც გლეხის აღსანიშნავად სიტყვა „ქართველი“ იხმარეს.

საილუსტრაციოდ აქვე გვინდა მოვიტანოთ ერთი ადგილი ცნობილი მწერლის შალვა დადიანის მოთხრობიდან: „შოთას წყენა დაეტყო. მაგრამ მაინც დამშვიდებით წარმოსთქვა: — ჰო ეს შემიმჩნევია... გლეხობას, თუ არა ისევ გლეხი, სხვა ქართველად არ მიაჩნია.

ცოტა გაელიმა, განაგრძო:

— ამას წინათ ერთი გლეხი მომითხრობდა რაღაც შეკრებულობის ამბავს და აგე დაასახელა: უმეტესობა ქართველები გახლდათო. დიდგვაროვნებზე რომ ვკითხე, ისინი არ მიიჩნია ქართველებად. თავადობა ჩამოთვლილია. მკვიდრნი გლეხები არიან, წმინდა წყლის ქართველებიო“. შ. დადიანი. დღეს ერთს (ქართველ ისტორიულ...ლი), თბილისი, 1966, გვ. 17. საყურადღებოა, რომ მწერალს ფოლკლორული მასალა გამოუყენებია.

ქრ. რ ა ჭ ვ ე ლ ი შ ვ ი ლ ს ქართლში ჩაუწერია „ეს ქართველი კაცია, ის აზნაურიაო“ (იხ. მ. ღუმბაძე, ნიკო ბერძენიშვილი, თბილისი, 1964, გვ. 53).

ეთნიკური სახელის მნიშვნელობის სოციალური მნიშვნელობით შეცვლის მაგალითები სხვაც მოგვეპოვება: მაგ., ინგილო ეწოდებოდა ჭარელებისაგან დამორჩილებულ-დაბეგრილ ქართველ გლეხს, განსხვავებით „ლეკისაგან“, რომელშიც ეპირატესად, მებატონე ან თავისუფალი იგულისხმებოდა, დამოუკიდებლად იმისაგან, თუ ვინ იყო ის წარმოშობით: ავარიელი, წახურელი თუ გალეკებული ქართველი, ასე რომ „ლეკი“ და „ინგილო“ უფრო სოციალური შინაარსის ცნებებია, ვიდრე ეთნიკური. ნ. ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი, საქართველოს ისტორიის საკითხები, მიმომხილველი. III. 1953, გვ. 54.

„ტაჯიკი“ — იხმარებოდა ირანულენოვანი აღსანიშნავად ...ის ...ა ...ში მიწის მოქმედება და ქალაქის ცხოვრება ...

ამით ვამთავრებთ XIV საუკუნის ბოლო მეოთხედისა და XV საუკუნის დასაწყისის საქართველოში სოციალური ურთიერთობის მიმოხილვას სპარსული და სპარსულენოვანი წყაროების მონაცემების საფუძველზე.

## § 3. საქართველოს ეკონომიური მდგომარეობა XIV საუკუნის უკანასკნელ მეოთხედსა და XV საუკუნის დასაწყისში

თემურ-ლენგისა და თემურიანთა პერიოდის სპარსული და სპარსულენოვანი წყაროები ძუნწ, მაგრამ საინტერესო ცნობებს გვაწვდიან საქართველოს ეკონომიური მდგომარეობის შესასწავლად.

ამ წყაროთა ცნობებით, მიუხედავად იმისა, რომ საქართველომ არცთუ ისე დიდი ხნის წინ მოიშორა მონღოლთა ბატონობის მძიმე უღელი, თემურ-ლენგს ეკონომიურად საკმაოდ ღონიერი ქვეყანა დახვედრია.

ინტენსიური მეურნეობის დარგების სიჭარბის პირობებში სოფლის მეურნეობის ერთ-ერთ წამყვან დარგად მევენახეობა გვევლინება.

ისტორიკოსთა მონათხრობიდან კარგად ჩანს, რომ თემურ-ლენგი საქართველოს ეკონომიკის ძირის გამოთხრის მიზნით განსაკუთრებით ვაზის კულტურას ემტერებოდა, და არა შემთხვევითი გარემოების გამო, რადგან „ძველი საქართველოს ეკონომიკაში, მეტადრე სასოფლო მეურნეობაში მებაღეობა-მევენახეობას განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა“[1]. ღვინო ქართველი კაცის ცხოვრების ერთ-ერთი დამამშვენებელი იყო: ჭირი იყო თუ ლხინი ქართველი კაცის სუფრაზე ღვინო უნდა ყოფილიყო, გლეხი კაცი სამუშაოდ ყანაში თუ მინდორში უღვინოდ არ წავიდოდა; არცთუ იშვიათად საქართველოში ღვინოს იყენებდნენ როგორც საკვებს. დღესაც შემორჩენილია ჩვეულება ღვინოში დამბალი პურით ქანაყრებისა („ბოლოიწო“)[2]. ეს გარე-

---

ლაქე, ხელოსანი“. ვ. გაბაშვილი, ღიდ ყელრუკაია სახელმწიფო, ნარკვევები მახლობელი აღმოსავლეთის ისტორიიდან, თბილისი, 1957, გვ. 127. იხ. აგრეთვე ვ. გაბაშვილი, მახლობელი აღმოსავლეთის ქალაქები XI—XII საუკუნეებში, ნარკვევები მახლობელი აღმოსავლეთის ქალაქების ისტორიიდან, თბილისი, 1966, გვ. 18.

„მარგალი“ — მეგრულად ნიშნავს გლეხს, აზნაურს კი ეწოდებოდა „ქონისქუა“. იხ. ს. კაკაბაძე, აზნაური — ქონისქუა, საისტორიო მოამბე, წიგნი I, ტფილისი, 1924, გვ. 259.

[1] ივ. ჯავახიშვილი, საქართველოს ეკონომიური ისტორია, წ. II, თბილისი, 1935, გვ. 289.

[2] „ბოლოიწო“ — პური ღვინოში დამბალი, სულხან-საბა ორბელიანი, სიტყვის კონა, თბილისი, 1949, გვ. 71.

მოება განსაკუთრებით კარგად აქვთ შენიშნული სპარსელ და სპარსულენოვან ისტორიკოსებს.

შერეფ ად-დინ ალი იეზდი საგანგებოდ აღნიშნავს, რომ ქართველი ქალის თუ კაცის ბედნიერება უღვინოდ შეუძლებელი იყო. ღვინო ამშვენებდა ქართველი კაცის ჭირისა თუ ლხინის სუფრასო. მათი ბედნიერების მოსასპობად და იმ ურწმუნოების გასაბოროტებლად, თემურის ბრძანებით, ბაღ-ვენახები მოლაშქრეებს დაუნაწილეს. ისინიც მთის ფერდობებს შეესივნენ და ძირიანად თხრიდნენ ვაზებს[1].

ვენახების განადგურების შესახებ ისტორიკოსები მოგვითხრობენ თემურ-ლენგის ლაშქრის მიერ ხიმშიას „ხეობის" დარბევის ამბებთან დაკავშირებით. ხიმშიას „ხეობის" ადგილმდებარეობა სპარსულ ენაზე არსებულ წყაროებში ზუსტად არაა მითითებული, მაგრამ მაინც შესაძლებელი ხდება დადგენა, რომ ეს მხარე კახეთი ან ჰერეთი უნდა ყოფილიყო. აქედან გამომდინარე ივ. ჯავახიშვილი ასკვნიდა, რომ „სრულიად საქართველოს შემოქმედებითი მევენახეობის მთავარი ცენტრი კახეთი ყოფილა"[2].

მაგრამ ვენახის გაშენებას მარტო კახეთ-ჰერეთში (და საერთოდ აღმოსავლეთ საქართველოში) კი არ მისდევდნენ, არამედ დასავლეთ საქართველოშიც.

თემურ-ლენგმა აფხაზეთში (დას. საქართველო) გადასვლის შემდგომ მათი (ე. ი. ქართველების) ბაღები, ხეები და ვაზები ნაწილი ძირფესვიანად ამოთხარა, ნაწილი კი ცეცხლს მისცაო. — მოგვითხრობს ნიზამ ად-დინ შამი[3], ხოლო შერეფ ად-დინ ალი იეზდი უმატებს რისი დაქცევაც კი შესძლეს მოსპეს და გაანადგურესო[4].

მევენახეობა-მეღვინეობას საქართველოს ეკონომიკაში ოდითგანვე წამყვანი ადგილი ეკავა. ძველი ებრაული და ძველი ირანული ლეგენდები ვაზის კულტურის წარმოშობას, ვაზის კულტურის უძველესი ცენტრებიდან სამხრეთ კავკასიას უკავშირებენ[5].

„ქართული ღვინო უძველესი დროითგანვე საექსპორტო საგანს შეადგენდა. ეს გარემოება საქართველოს მეზობლებმა და მტრებმაც

---

[1] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 163, 164. ამგვარი ცნობა შერეფ ად-დინ ალი იეზდის „ზაფარ-ნამეზე" დაყრდნობით შეტანილია მირხონდის თხზულებაში. იხ. მირხონდი, „როუზათ ას-საფა", VI, გვ. 239.

[2] ივ. ჯავახიშვილი, საქართველოს ეკონომიური ისტორია, II, გვ. 596.

[3] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 285.

[4] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 381.

[5] გ. ჩიტაია, საქართველოს ვაზის კულტურის ისტორიიდან, ქართველი ხალხის სამეურნეო ყოფა და მატერიალური კულტურა, თბილისი, 1964, გვ. 132.

კარგად იცოდნენ და საქართველოსთან ბრძოლის დროს, ქართვ ერის თავგანწირული წინააღმდეგობისა და ქედმოუხრელობითი ლისკვეთების დასაძლევად, მათ არაერთხელ სწორედ ამ სამეურ დარგის განადგურებისათვის მიუყვიათ ხელი“[1].

ხსენებულ წყაროებში მრავლადაა დაცული ცნობები საქარ ლოში ვენახთან ერთად ხეხილის ბაღების გაშენების თაობაზე. მურ-ლენგის მოლაშქრეებს ხეხილის ბაღების ჩეხვა-გადაწვისა საც მიუყვიათ ხელი იმერეთსა და ამერეთში. სპარსელი და სპარსუ ენოვანი ისტორიკოსები (ნიზამ ად-დინ შამი, შერეფ ად-დინ ალი ი დი, აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, მირხონდი...) დაწვრილებით გვითხრობენ ამის შესახებ[2].

სამწუხაროდ ისტორიკოსებს არა აქვთ დასახელებული თუ რა ხის ხეხილი გამხდარა თემურ-ლენგის ურდოების მსხვერპლი. მხ ლოდ ჰაფიზ-ე აბრუ და აბდ არ-რეზაყ სამარყანდი გვაწვდიან ძალზ ძვირფას ცნობას, რომლის მიხედვითაც ირკვევა, რომ თემურ-ლენგი მოლაშქრეებს ხიმშიას ხეობის დალაშქვრის დროს ნიგვზის ხეებ გაუნადგურებიათ: ნიგვზის ხეებისათვის ტყავი დაუძვრიათ[3].

საყოველთაოდ ცნობილია თუ რა ძვირფასია ნიგვზის კულტურა. იგი გამოიყენება საკვებად, მისგან მზადდება ძვირფასი ზეთი, რომელსაც საჭმელადაც ხმარობენ[4], და ბოლოს ნიგვზის ხე ძვირფასი სავეჯო მასალაა. აი, ამ მეტად ძვირფასი კულტურის განადგურება განუზრახავს მიზნად თემურ-ლენგს. მისთვის, რა თქმა უნდა, ცნობილი იყო, რომ ნიგვზის ხეების გაჩეხვით და გადაწვით მიყენებულ ზიანს საქართველო მალე ვერ აინაზღაურებდა (ნიგვზის ხე საკმაოდ ნელა იზრდება).

XIV საუკუნის უკანასკნელ მეოთხედში საქართველოში (ისევე როგორც წინა ხანაშიც) მისდევდნენ მარცვლეული კულტურების თეს-

---

[1] ივ. ჯავახიშვილი, საქართველოს ეკონომიური ისტორია, წ. II, გვ. 285.

[2] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 285; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 273; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 194 ა; ფ. 194 ბ, 236 ბ; მირხონდი, „როვზათ ას-საფა“, VI, გვ. 453.

[3] ჰაფიზ-ე აბრუ, „ზუბდათ ათ-თავარიხ“, გვ. 154; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 193 ბ.

[4] ივ. ჯავახიშვილი საგანგებოდ აღნიშნავს, რომ მაღალხარისხოვანი ნიგვზის ზეთი საქართველოში უხვად იყო, ამიტომაც სელის ზეთს საჭმელად ჩვეულებრივად ხმარობდნენ. ივ. ჯავახიშვილი, საქართველოს ეკონომიური ისტორია, წ. I, ტფილისი, 1930, გვ. 383, 374.

ვა-მოყვანას[1]. მარცვლეული კულტურის თესვის არის სიფართოვე ქვეყნის კულტურული მეურნეობისა და განვითარების მაღალი დონის მაჩვენებელია. სწორედ ასეთ ქვეყნად ჩანს იმდროინდელი საქართველო ხსენებული წყაროების მიხედვითაც (რასაკვირველია, მარცვლეული კულტურების არსებობა იმდროინდელ საქართველოში სხვა მასალებითაც დასტურდება).

ისტორიკოსები ერთხმად აღნიშნავენ, რომ თემურ-ლენგს სპეციალური ბრძანება გაუცია, რათა ქართველებს შემოსული ხორბლის აღება არ დააცალონ და ხორბალი თვით მათ აიღონ[2]. ისტორიკოსებს ყანების განადგურების შესახებ საუბარი ძირითადად აღმოსავლეთ საქართველოს რაიონების დალაშქვრის შესახებ თხრობისას უხდებათ, მაგრამ ყანების განადგურების ფაქტებს ვხვდებით დასავლეთ საქართველოში (აფხაზეთი) თემურ-ლენგის ლაშქრობების დროსაც[3].

ზემოთაც გვქონდა აღნიშნული, რომ საქართველოს მარცვლეული კულტურების თესვა-მოყვანის ძველი ტრადიცია ჰქონდა. მარცვლეული კულტურების ნათესების განადგურებით (ვიმეორებთ, ხსენებული კულტურის მნიშვნელობა საქართველოს ეკონომიკისათვის დიდია) თემურ-ლენგი ორი მიზნის მიღწევას აპირებდა: ჯერ ერთი, კულტურული მეურნეობის დარგების განადგურებით ქართულ ფეოდალურ ეკონომიკას ძირს უთხრიდა და, მეორეც, მომთაბარეთა ჯოგებისა და ფარებისათვის საძოვრებს უზრუნველყოფდა.

ჩვენთვის საინტერესო პერიოდის საქართველოს სამეურნეო ცხოვრებაში მნიშვნელოვან როლს ასრულებდა განვითარებული ფეოდალური საზოგადოების შესაფერისი მესაქონლეობა. სპარსულ ენაზე არსებული წყაროების ცნობებიდან კარგად ჩანს, რომ ხსენებულ პერიოდში საქართველოში მისდევდნენ როგორც მსხვილფეხა, ისე წვრილფეხა პირუტყვის მოშენებას; საქართველოს ბუნებრივი პირობებიც ხელს უწყობდა მეცხოველეობის განვითარებას. ისტორიკოსებს არაერთხელ აქვთ აღნიშნული, რომ თემურ-ლენგის მოლაშქრეებმა საქართველოს ამა თუ იმ მხარის დარბევის დროს მრავალრიცხოვანი დავლა იგდეს ხელთ, რომელთა შორისაც ძალიან ხშირად იხ-

1 ივ. ჯავახიშვილს გულდასმით აქვს შესწავლილი საქართველოში გავრცელებული ხორბლის ჯიშები. ივ. ჯავახიშვილი, საქართველოს ეკონომიური ისტორია, წ. I, ტფილისი, 1930, გვ. 319, 351.

2 ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 215, 216; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 172, 176, 372; აბდ არ-რაზაკ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ...“, 194 ნ; მირხონდი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 348, 349.

3 შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 380.

სენიება ცხვარი[1]. ცხვრის ფარა ჰყავთ მარაგად ციხეში თავშეფარებუ ქართველებსაც[2].

როგორც ჩანს, მეურნეობის სხვა დარგებს შორის, იმდროინდე საქართველოს ეკონომიკაში მეცხვარეობას არცთუ მცირე ადგილ ეკავა. საქართველოს საამისო დიდი ხნის ტრადიცია ჰქონდა; ქართუ ლი ცხვრის მატყლი ხომ ოდითგანვე განთქმული იყო!

ზემოხსენებული წყაროები თითქოს არაპირდაპირად მიგვითით ბენ კიდეც, თუ საქართველოს რომელ რაიონში მისდევდნენ მეცხვა რეობას; ხსენებული წყაროების ცნობების მიხედვით ისეთი შთაბეჭ დილება იქმნება, რომ ცხვარს ძირითადად აღმოსავლეთ საქართვე ლოში (ქართლი, კახეთ-ჰერეთი...) აშენებდნენ.

ზემოხსენებული წყაროებიდან კარგად ჩანს, რომ იმდროინდელ საქართველოში მისდევდნენ ღორის მოშენებასაც. თემურ-ლენგის მეომრებს ხიმშიას „ხეობის" დალაშქვრისას ღორის კოლტი ადგილ-ზევე დაუხოციათ; ცხვართან ერთად ღორებიც მოუმარაგებიათ ბირ-თვისის ციხეში თავშეფარებულ ქართველებს[3].

როგორც ზემოთაც გვქონდა აღნიშნული, საქართველოში ფარ-თოდ ყოფილა გავრცელებული მსხვილფეხა საქონლის მოშენებაც (საამისო ცნობებიც არის სპარსულსა და სპარსულენოვან წყაროებში). ნიზამ ად-დინ შამი, შერეფ ად-დინ ალი იეზდი, აბდ არ-რეზზაყ სამარ-ყანდი მოგვითხრობენ, რომ თემურის მოლაშქრეებმა ხიმშიას „ხეო-ბის" დარბევის დროს ბევრი ძროხა იგდეს ხელთ[4]. ხსენებული წყარო-ების ცნობების მიხედვით, მეძროხეობის გავრცელების ძირითად რაიო-ნად აღმოსავლეთ საქართველო გამოიყურება.

საქართველო ოდითგანვე ჯიშიანი ცხენის მოშენებით იყო განთქმუ-ლი. სპარსული და სპარსულენოვანი წყაროების ცნობებიდან ჩანს, რომ ცხენის მოშენებას მისდევდნენ ჩვენთვის საინტერესო პერიოდ-

---

[1] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 216; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 383; აბდ არ-რეზზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 193 ბ, 194 ა.

[2] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 373; აბდ არ-რეზზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 234 ა; მირხონდი, „როუზათ ას-საფა", VI, გვ. 450.

[3] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 214; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 383; აბდ არ-რეზზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 234 ა; მირხონდი, „როუზათ ას-საფა", VI, გვ. 450.

[4] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 214; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 163; აბდ არ-რეზზაყ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 193 ბ.

შიც. მეცხენეობას ერთ-ერთი წამყვანი ადგილი ეჭირა იმდროინდელ საქართველოს სამეურნეო ცხოვრებაში.

ისტორიკოსები არაერთხელ აღნიშნავენ, რომ მომთაბარეებს საქართველოს ამა თუ იმ კუთხის დარბევისას ხშირად მიჰყავდათ ცხენების რემა, რაც კარგად მიუთითებს ცხენის მოშენების მასშტაბებზე[1].

როგორც ხსენებული წყაროების არაპირდაპირი ცნობებით ირკვევა, საქართველოში ჯიშიანი ცხენების მოშენებას მისდევდნენ; ძალზე საყურადღებოდ გვეჩვენება ხსენებული წყაროების ცნობები გიორგი მეფის მიერ თემურ-ლენგისათვის საჩუქრად გაგზავნილი ცხენების შესახებ. შერეფ ად-დინ ალი იეზდი ერთგან განსაკუთრებით აღნიშნავს, რომ გიორგი მეფეს თემურ-ლენგისათვის ფეხმალი ცხენები გაუგზავნია[2].

კიდევ უფრო საინტერესოა ცნობა, რომლის მიხედვითაც გიორგი მეფე სხვა მრავალ საჩუქარს შორის თემურს ათას ცხენსაც უგზავნის[3] (ვფიქრობთ ჯიშიანი ცხენი იგულისხმება. უბრალოს ხომ ვერ შეჰკადრებდნენ საჩუქრად აზიელ დიდ დამპყრობელს?!).

ზემოთქმულის შემდეგ, ვფიქრობთ, ცხადია, რომ ხსენებული წყაროების ცნობებით, შესაძლებელია მსჯელობა საქართველოში ჯიშიანი ცხენის მოშენების საქმის ფართოდ დანერგვის შესახებ.

XIV ს. უკანასკნელ მეოთხედში თემურ-ლენგის შემოსევების დროს საქართველო ეკონომიურად საკმაოდ ძლიერი ყოფილა. ამ სიღონივრის ერთ-ერთი ნიშანია იმ საჩუქრებისა და ფეშქაშ მისართმეველის ნაირფეროვნება და სიუხვე, რომელსაც საქართველოს მეფეები (ბაგრატი, გიორგი) უგზავნიან თემურ-ლენგს. თემურთან მდიდრული საჩუქრებით მიდიან აგრეთვე ივანე ათაბაგი და კონსტანტინე.

სპარსულსა და სპარსულენოვან წყაროებში არაერთგზისაა აღნიშნული, რომ ბაგრატმა და გიორგიმ ძვირფასი საჩუქრები მიართვეს დიდ დამპყრობელს: მაგ., ბაგრატმა თემურს სხვა ძღვენსა და საჩუქრებთან ერთად ძვირფასი აბჯარიც მიართვა[4].

---

[1] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 216; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 176; მირხონდი, „როუზათ ას-საფა", VI, გვ. 165.

[2] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 272.

[3] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 286; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 384; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მათლა' ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 273 a; ხონდემირი, „ჰაბიბ ას-სიიარ", 3, გვ. 519; ბუდაყ ყაზვინი, „ჯავაჰირ ალ-ახბარ", სალტიკოვ-შჩედრინის სახ. ლენინგრადის საჯარო ბიბლიოთეკის ხელნაწერი, Dorn, 288, ფ. 242 a.

[4] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", გვ. 297; ფასიჰ ხავაფი, „მოჯმალ-ე ფასიჰი", სსრ კავშირის მეცნ. აკადემიის აღმოსავლეთმცოდნეობის ინსტი-

გიორგი მეფემ რამდენჯერმე სცადა უხვი საჩუქრებით თემურ-ლენგის რისხვის თავიდან აცილება (ერთხელ ძმაც კი გაუგზავნა მასართმეველით), ბოლოს კი არაჩვეულებრივად მდიდრული საჩუქრები მიართვა მას.

მეფე გიორგი თემურ-ლენგთან ელჩების საშუალებით აწარმოებდა მოლაპარაკებას. ბოლოს ულემების ფეთვისა და ამირათა შუამდგომლობის შედეგად თემურ-ლენგი დათანხმდა გიორგი მეფისაგან ძვირფასი საჩუქრების მიღებაზე და ელჩები გაისტუმრა საქართველოში. რამდენიმე დღის შემდეგ ელჩები დაბრუნდნენ და ათასი ცხენი, ათასი თანგა, მზისებრ მბრწყინავი, წონით თვრამეტი მისხალი ბადახშანის ლალი, სხვა ძვირფას ქსოვილებთან ერთად და ურიცხვი ჭურჭელი მის უავგუსტოესობას მიართვეს. ამასთანავე ჯიზიასი და ხარაჯას გადახდის ვალდებულებაც იკისრესო — მოგვითხრობს ნიზამ ად-დინ შამი[1]. შერეფ ად-დინ ალი იეზდი უმატებს, რომ ათასი თანგა თემურის სიქით იყო შემკულიო[2].

ზემოთ მოტანილი ცნობა მრავალმხრივაა საინტერესო: ასეთი მდიდრული საჩუქრების გაგზავნა მართლაც ეკონომიურად ძლიერ სამეფო კარს შეეძლო! როგორც ჩანს, თემურ-ლენგის ხშირმა შემოსევებმა ქართული ეკონომიკა მთლად ვერ გააპარტახა და საქართველოს მდიდრული ძღვენის თავი (რასაკვირველია, დიდი გაჭირვების ფასადაც!) მაინც შესწევს.

ზემოთ მოტანილ ცნობაში ჩვენ ყურადღებას იქცევს ფულის ერთეულის მოხსენიება. ფულის ერთეულად სპარსულსა და სპარსულენოვან წყაროებში იწოდება თანგა. ივ. ჯავახიშვილის მოსაზრებით, თანგა საქართველოში თუ უფრო ადრე არა, XV საუკუნის დამდეგიდან მაინც უეჭველად უნდა ყოფილიყო. თანგა ჩვეულებრივ ვერცხლის ფული იყო, მაგრამ განსაკუთრებულ შემთხვევებში იგი ოქროსგანაც იჭრებოდა და თანაც, როგორც ჩანს, განსაზღვრული რაოდენობით. ივ. ჯავახიშვილი ფიქრობს, რომ ისტორიკოსთა ცნობა იმდროინდელ საქართველოში თანგის, როგორც ოქროს ფულის, არსებობის შესა-

---

ტუტის ლენინგრადის განყოფილების ხელნაწერი, ფ. 385 ბ; შდრ. ყაზვინი, „თავარიხ ალ-ახბარ“, ფ. 222 ბ.

[1] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 280.

[2] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 384. ეს ცნობა არის სხვა ისტორიკოსთა ნაშრომებშიც, იხ. აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 237 a, ბ; მირხონდი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 114; ხონდემირი, „ჰაბიბ ას-სიიარ“, 3, გვ. 519; შდრ. ყაზვინი, „თავარიხ ალ-ახბარ“, ფ. 252 ბ.

ხებ სინამდვილეს უნდა შეეფერებოდეს[1]; როგორც ჩანს, გიორგი მეფემ თემურისათვის გასაგზავნად სპეციალურად მოაჭრევინა ათასი ოქროს თანგა აზიელი დიდი დამპყრობლის სიქით შემკული.

ზემოხსენებული წყაროების ცნობებით, XIV საუკუნის უკანასკნელ მეოთხედში საქართველო მჭიდროდ დასახლებულ, ქალაქებით, სოფლებითა და დაბებით მოფენილ ქვეყნად წარმოგვიდგება. ისტორიკოსებს არაერთხელ აქვთ აღნიშნული, რომ თემურ-ლენგის მოლაშქრეებმა გაანადგურეს სოფლები, გადაწვეს სახლები, დაანგრიეს ეკლესია-მონასტრები და სხვ. ნიზამ ად-დინ შამი, შერეფ ად-დინ ალი იეზდი, აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, მირხონდი და სხვ. მოგვითხრობენ, რომ აფხაზეთში (დას. საქართველო) ლაშქრობისას თემურ-ლენგის ურდოებს შვიდასი სოფელი, ნათესი და დასახლებული პუნქტი გაუნადგურებიათ, ხისა და ქვიტკირის სახლები და ეკლესია-მონასტრები დაუნგრევიათ და გადაუწვიათ, მოსახლეობა გაუჟლეტიათ და სხვ.[2].

შიშიანობის დროს ქართველები საგულდაგულოდ გამაგრებულ გამოქვაბულებს აფარებდნენ თავს[3]. ასეთი გამაგრებული გამოქვაბულები მრავლად იყო აღმოსავლეთ თუ დასავლეთ საქართველოში[4].

---

[1] ივ. ჯავახიშვილი, ისტორიის მიზანი, წყაროები და მეთოდები წინათ და ახლა, წიგნი III, ნაკვეთი მესამე: ქართული საფას-საზომთა-მცოდნეობა ანუ ნუმიზმატიკა-მეტროლოგია, ტფილისი, 1925, I გვ. 8, 10, 21, 22. თანგა XV—XVI სს ქართულ საბუთებშიც იხსენიება, საიდანაც ირკვევა, რომ იგი ფულად ყოფილა მიღებული ხსენებულ ხანაში. იხ. ივ. ჯავახიშვილი, დასახ. ნაშრომი, გვ. 22, დ. კაპანაძე, ქართული ნუმიზმატიკა, თბილისი, 1950, გვ. 107.

[2] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 284; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 380; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 236 ბ; მირხონდი, „როუზათ ას-საფა", VI, გვ. 113; თემურის მოლაშქრეების მიერ ეკლესია-მონასტრების ოხრების შესახებ ცნობები დაცულია ამ ამბების თანამედროვე და მოგვიანო ხანის ქართულ დოკუმენტურ და ნარატიულ წყაროებში. ქართული წყაროების მიხედვით, თემურს სასტიკად გაუძარცვავს და დაუქცევია ქვათახევის და მცხეთის ტაძრები. იხ. სარგის კაკაბაძე, ისტორიული საბუთები, III, ტფილისი, 1913, გვ. 9, 12; თ. ჟორდანია, ქრონიკები, II, გვ. 207, 208, 219, 225, 226; ძეგლი ერისთავთა, გვ. 359; ფარსადან გორგიჯანიძე, „ისტორია", გვ. 93; ბერი ეგნატაშვილი, ახალი ქართლის ცხოვრება, გვ. 328, 330, 333, 334; ახალი ქართლის ცხოვრება, II ტექსტი, გვ. 449, 451, 452, 454, 465 და სხვ.

[3] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე", I, გვ. 215; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე", II, გვ. 173, 380; აბდ არ-რეზაყ სამარყანდი, „მატლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ", ფ. 194 ბ, 236 ბ; მირხონდი, „როუზათ ას-საფა", VI, გვ. 453.

[4] სპარსული და სპარსულენოვანი წყაროების ცნობები გამოქვაბულების საცხოვრებლად გამოყენებისა და ხელოვნურად გამაგრების შესახებ დასტურდება მა-

ამგვარი გამოქვაბულების აღება დიდი სიძნელით უხდებოდათ თემურ-ლენგის მოლაშქრეებს[1].

ბუნებრივ სამალავებთან ერთად ქართველებს ციხე-სიმაგრეებიც მრავლად ჰქონდათ (სხვათა შორის, ამ ციხე-სიმაგრეთა ნანგრევები დღესაც ამაყად დგანან გარდასულ დროთა მოსაგონრად!). სპარსული და სპარსულენოვანი ისტორიკოსები მოგვითხრობენ, რომ ერთ-ერთმა ფეოდალმა ჯანიბეგმა (ზედგენიძე-ამილახორმა) დიდი ბრძოლის შემდეგ ციხეები და გამოქვაბულები ჩააბარა, ქართლში ლაშქრობის დროს თემურ-ლენგმა ორდი-ბეგის ციხე აიღო და მიწასთან გაასწორა; აღმოსავლეთ საქართველოში მარტო ერთი ფეოდალის სამფლობელოში 15 ციხე აიღეს თემურის მოლაშქრეებმა, ფანასკერტის მიდამოებში მათ შვიდი მაგარი ციხე დაანგრიეს, ძალზე გამაგრებული თორთუმის ციხე ძლივს აიღეს მტრებმა[2]. ციხე-სიმაგრეები მრავლადაა სამცხე-საათაბაგოში და არაგვის ხეობაში[3].

განსაკუთრებით საინტერესოა ზოვრეთის და ბირთვისის ციხეების აღწერა.

ზემოხსენებული ისტორიკოსები მოგვითხრობენ, რომ ზოვრეთის ციხე ძალზე მტკიცე იყო. არავის სმენია, რომ იგი ვინმეს აეღოს, მაგრამ თემურმა ციხე აიღო და იმავე დღეს მიწასთან გაასწორაო[4].

ტერიალური კულტურის ძეგლებითაც. ნ. ბერძენიშვილს ჯავახეთში მოგზაურობის დროს თვით უნახავს ხელოვნური კედლით გამაგრებული ბუნებრივი გამოქვაბულები. იხ. ნ. ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი, ჯავახეთის 1933 წ. ექსპედიციის დღიური, საქართველოს ისტორიის საკითხები, I, თბილისი, 1964, გვ. 106, ამგვარ გამოქვაბულებში მაცხოვრებლებს მოწყობილი ჰქონდათ სამზარეულო, წყალსაცავი, საპირფარეშო. ისინი გამაგრებულ საცხოვრისებს წარმოადგენდნენ. იხ. გ. გ ა ფ რ ი ნ დ ა შ ვ ი ლ ი, კლდის სახლები ნასოფლარ ფიაში, თბილისი, 1959, გვ. 22, 32, 33, 34, 35, 36; გ. გ ა ფ რ ი ნ დ ა შ ვ ი ლ ი, ვარძია და მისი მიდამოების ქვაბები, თბილისი, 1957, გვ. 4, 5 და სხვ.; დ. მ შ ვ ე ნ ი ე რ ა ძ ე, გამოქვაბული ნაგებობანი საქართველოში, თბილისი, 1955, გვ. 12—31, 31—37.

[1] ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 215; შერეფ ად-დინ ალი ი ე ზ დ ი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 179, 380; აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 236 ნ; მ ი რ ხ ო ნ დ ი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 453.

[2] ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 250; შერეფ ად-დინ ალი ი ე ზ დ ი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 182; აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 216; მირხონდი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 403; ხ ო ნ დ ე მ ი რ ი, „ჰაბიბ ას-სიიარ“, 3, გვ. 505.

[3] ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 217; შერეფ ად-დინ ალი ი ე ზ დ ი, „ზაფარ-ნამე“, II, 181; ფარსადან გ ო რ გ ი ჯ ა ნ ი ძ ე, „ისტორია“, გვ. 95.

[4] ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 216; შერეფ ად-დინ ალი ი ე ზ დ ი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 177; აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 195 a; მ ი რ ხ ო ნ დ ი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 348; ხ ო ნ დ ე მ ი რ ი, „ჰაბიბ ას-სიიარ“, 3, გვ. 486.

კიდევ უფრო დეტალურად აგვიწერენ ისტორიკოსები ბირთვისის ციხის ადგილმდებარეობას, მის გარეგნულ სახეს და თემურ-ლენგის მოლაშქრეების მიერ ამ ციხის აღებას.

თემურისა და თემურიანთა ისტორიკოსების პირველწყარო, როგორც ცნობილია, ნიზამ ად-დინ შამის „ზაფარ-ნამეა“. თხზულების ავტორი თვით ესწრებოდა ამ ციხის ასაღებად გამართულ ექსპედიციას, და ამიტომაც, საფიქრებელია, რომ მონათხრობი ახლო უნდა იყოს ჭეშმარიტებასთან.

ნიზამ ად-დინ შამის მიხედვით, ციხე მაღალ მთაზე იყო აშენებული, გარშემო ფრიალო კლდეები ერტყა. მისასვლელი გზა დაკლაკნილი იყო და ვიწრო. სარდლებს საეჭვოდ მიაჩნდათ ხანგრძლივი ალყის გარეშე ციხის აღება. მეციხოვნეებს საჭმელ-სასმელი საკმაო რაოდენობით მოემარაგებინათ და ხანგრძლივი ალყისათვის მომზადებულიყვნენ[1]. ნიზამ ად-დინ შამის მონათხრობს ოდნავი ცვლილებით იმეორებენ სხვა ისტორიკოსებიც[2].

ბირთვისის ციხის მაგალითი ერთადერთი არაა! როგორც ზემოთაც გვქონდა აღნიშნული, ხსენებული წყაროების ცნობებით, საქართველოში მრავალი შესანიშნავად ნაგები, მტკიცე ციხე-სიმაგრე იყო. ამგვარად ნაგები ციხეების აღება ადვილი არ იყო; ისტორიკოსი მუინ ად-დინ ნათანზი საგანგებოდ აღნიშნავს „იმ ციხეთა რიცხვიდან, რომელიც მათ აქვთ, უმცირესი ციხეც კი არასოდეს არ აღებულაო“[3].

ცხადია, ისტორიკოსი აჭარბებს, როდესაც საქართველოს ციხეების შესახებ ასეთ განცხადებას აკეთებს. როგორც ჩანს, იგი ნიადაგს ამზადებს, რათა მოულოდნელად ამცნოს მკითხველს, რომ ძლევამოსილმა სულთანმა ასეთი აუღებელი ციხეები აიღოო, მაგრამ მაინც

[1] ნიზამ ად-დინ შამი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 280.

[2] შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 273; აბდ არ-რეზაკ სამარყანდი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 234 a; მირხონდი, „რაუზათ ას-საფა“, VI, გვ. 449; ხონდემირი, „ჰაბიბ ას-სიარ“, 3, გვ. 517. სპარსული და სპარსულენოვანი წყაროების მონათხრობს ძირითად ხაზებში ემთხვევა იბნ არაბშაჰის მიერ მოცემული აღწერა ციხისა. იბნ არაბშაჰის მიხედვით, ციხის სახელია „ქალქურქით“ — მოდი, ნახე, გაბრუნდი, რაც იმას ნიშნავს, რომ ვერ მისწვდება მას მნახველი თუ არა მხოლოდ საცქერლად. იხ. იბნ არაბშაჰი, „აჯაიბ ალ-მაყდურ ფი ახბარ თიმურ“, გვ. 72. იბნ არაბშაჰი ამახინჯებს ზოგიერთი წყაროს მიერ ისედაც დამახინჯებულ ბირთვისის ციხის სახელს. როგორც ზემოთ გვქონდა აღნიშნული, ბირთვისის ციხეს ზოგი ავტორი იხსენიებს როგორც „გართინის ციხეს“. იბნ არაბშაჰის „ქალაქურქით“ უნდა იყოს იგივე „ყალე-ი გართინ“ (قلعهٔ گرتین)

[3] მუინ ად-დინ ნათანზი, ფ. 296 a.

ნს, რომ თავდაცვითი ნაგებობების მშენებლობის საქმე იმდროინ-
ელ, ისევე როგორც უფრო ადრინდელ, საქართველოში მაღალ დო-
ზე იდგა.

ზემოთქმულიდან გამომდინარე, XIV საუკუნის ბოლო მეოთხე-
ის საქართველო, რომელმაც არცთუ ისე დიდი ხნის წინ მოიშორა
ონღოლთა თითქმის ასწლოვანი ბატონობის უღელი, ეკონომიურად
ლიერ ქვეყნად წარმოგვიდგება (მებაღეობა-მევენახეობა, მეცხოვ-
ეობა, მაღალ დონეზეა დაყენებული სამშენებლო საქმე, მრავლა-
აა სოფლები, ეკლესია-მონასტრები, ციხე-სიმაგრეები და სხვ.).

მაგრამ თემურ-ლენგის შემოსევების შედეგად ქვეყნის საარსებო
ესურსები ილეოდა. აზიელი დიდი დამპყრობელი ყველაფერს აკე-
ებდა იმისათვის, რათა ქართული, აღმოსავლურთან შედარებით უფ-
რო პროგრესული ფეოდალური ურთიერთობა, მიწისმფლობელობის
ამამული სისტემა, მაღალ დონეზე მდგარი ფეოდალური ეკონომიკა,
ქვეყნის საწარმოო ძალები მოეშალა, გაენადგურებინა და მათ ნანგ-
რევებზე მომთაბარეთათვის გამოსადეგი ყიშლაღები და იალაღები
შეექმნა.

ქართული ფეოდალური ურთიერთობის ძირის გამოთხრის მიზნით
თემურ-ლენგმა საქართველოში აღმოსავლური საგადასახადო სისტე-
მის შემოღებაც სცადა.

სპარსულსა და სპარსულენოვან წყაროებში არაერთხელაა აღნიშ-
ნული, რომ თემურმა ქართველებს მალის, ჯიზიას, ხარაჯას, სავერის
და ბაჯ ო ხარაჯის გადახდა მოსთხოვა[1].

ისტორიკოსები კარგად ხედავდნენ განსხვავებას ამ საგადასახადო
ინსტიტუტებს შორის. მაგალითად, როდესაც საქართველოს ესა თუ ის
მხარე თემურ-ლენგს უკვე დაპყრობილად მიაჩნია, იგი დამარცხებუ-
ლისაგან მოითხოვს ჯიზიას (არამუსლიმანებზე დაკისრებულ სულად
გადასახადს) და ხარაჯას (მიწაზე დადებულ გადასახადს)[2], ან არა, და-
დამარცხებულს აკისრებს მალისა და ჯიზიას გადასახადს[3]; ჯიზიას და

[1] ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 243, 250, 279, 285, 286; შე-
რეფ ად-დინ ალი ი ე ზ დ ი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 271, 272, 383, 384; აბდ არ-
რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 237 a,
213 a, 216 б; მ ი რ ხ ო ნ დ ი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 443; ხ ო ნ დ ე მ ი რ ი,
„ჰაბიბ ას-სიიარ“, 3, გვ. 396, 487, 512.

[2] თბილისის აღებისა და ბაგრატ მეფის დატყვევების შემდეგ. იხ. აბდ არ-რე-
ზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 135 a.

[3] თორთუმის ციხის აღებისას თემურმა მეციხოვნეებს მალისა და ჯიზიის გადახ-
და მოსთხოვა, სამაგიეროდ კი შეწყალება აღუთქვა. იხ. აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ-
ყ ა ნ დ ი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 216 б.

ხარაჯას გადახდის ვალდებულებას კისრულობს მეფე გიორგი და არაჩვეულებრივად მდიდარ საჩუქარს უგზავნის თემურ-ლენგს მას შემდეგ, რაც საქართველო არაერთხელ სასტიკად იქნა აოხრებული (უკანასკნელი შემოსევების დროს)[1].

გადასახადის სახეობა იცვლება იმ შემთხვევაში, როდესაც თემურ-ლენგი საქართველოს ფარგლებში არ იყო შემოსული, ქვეყანა აოხრებული და დაპყრობილი არ იყო. ასე, მაგ., თემურ-ლენგი აზერბაიჯანში იდგა; იგი აქ ზოგიერთი ციხის ასაღებად იბრძოდა და იმ დროს მან მეფე გიორგის საქართველოში ელჩი გაუგზავნა და „ბაჯ ო ხარაჯ“ მოითხოვა[2]. როგორც ზემოთაც გვქონდა აღნიშნული, „ბაჯ ო ხარაჯ“ გადასახადის უფრო მსუბუქი ფორმა იყო, ვიდრე მალი ან ხარაჯა. მას გარდამავალი საფეხური ეკავა „სავერსა“ (მისართმეველი, ფეშქაში) და მალ-მალუჯათს (ხარაჯას) შორის. ამ უკანასკნელის შემოღება დაკავშირებული იყო ქვეყნის დაპყრობა-ინკორპორაციასთან, ხოლო „ბაჯი ო ხარაჯ“ საპატრონყმო ურთიერთდამოკიდებულების ფორმის გამომხატველი იყო[3].

აღსანიშნავია, რომ საქართველოს მეფემ თავი დამარცხებულად სცნო მხოლოდ თემურის მიერ საქართველოს არაერთგზის აოხრების შემდეგ და ჯიზიას და ხარაჯას გადახდაზე თანხმობა განაცხადა. ეს იყო საქართველოში თემურ-ლენგის უკანასკნელი ლაშქრობისას[4]. როგორც ჩანს, დიდმა დამპყრობელმა საწადელს კარგა ხნის განმავლობაში ვერ მიაღწია და ქვეყნის დაპყრობა-დახარკვა კარგა ხნის განმავლობაში ვერ შეძლო.

სპარსულსა და სპარსულენოვან წყაროებში დაცულია საინტერესო ცნობა: საქართველოში უკანასკნელი შემოსევის დროს (1403 წ.) თემურ-ლენგმა ბირთვისის ციხე აიღო, იქაურობა ააოხრა, შემდეგ კი ციხე და მისი სანახები იქტად უბოძა ხორასნელ სარდალს[5].

---

[1] ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 286; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 384; აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 237 ბ. მ ი რ ხ ო ნ დ ი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 355; ხ ო ნ დ ე მ ი რ ი, „ჰაბიბ ას-სიიარ“, 3, გვ. 518.

[2] აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 213 ა.

[3] „ბაჯ ო ხარაჯის“ შესახებ ვრცლად იხ. ვ. გ ა ბ ა შ ვ ი ლ ი, ქართული ფეოდალური წყობილება XVI—XVII სს., გვ. 248, 257, 258.

[4] ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 286; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 384; აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 237 ა; მ ი რ ხ ო ნ დ ი, „როუზათ ას-საფა“, VI, გვ. 355; ხ ო ნ დ ე მ ი რ ი, „ჰაბიბ ას-სიიარ“, 3, გვ. 518.

[5] ნიზამ ად-დინ შ ა მ ი, „ზაფარ-ნამე“, I, გვ. 383; შერეფ ად-დინ ალი იეზდი, „ზაფარ-ნამე“, II, გვ. 387; აბდ არ-რეზაყ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი, „მათლა ას-სა'დაინ ვა მაჯმა ალ-ბაჰრაინ“, ფ. 235 ბ.

იქტა, აღმოსავლური მიწისმფლობელობის ფორმა, ლენის აღმოსავლური სახესხვაობა იყო (ამის შესახებ ზემოთ გვქონდა ვრცლად საუბარი და აქ სიტყვას აღარ გავაგრძელებთ).

იქტა უცხო და მიუღებელი იყო ქართული ფეოდალური ურთიერთობისათვის, ქართული მიწისმფლობელობის წესისათვის, რომელიც სამამულო სისტემაზე იყო დაფუძნებული. ეს უკანასკნელი კი „ქართულ ფეოდალურ სინამდვილეში მიწისმფლობელობის წამყვან და გაბატონებულ ფორმას წარმოადგენდა“[1].

როგორც ჩანს, თემურ-ლენგი ქართული, განვითარებული ფეოდალური ურთიერთობის, ქართული, აღმოსავლურთან შედარებით უფრო პროგრესული, მიწისმფლობელობის წესის დასარღვევად მიმართავდა ჩვეულ წესს: მომთაბარეთა დიდი მასების ჩამოსახლების, ბაღვენახების გაჩეხვისა და ნათესების გაჩანაგების გვერდით იგი ნერგავდა აღმოსავლურ მიწისმფლობელობის ნაკლებგანვითარებულ ფორმებს.

## დ ა ს კ ვ ნ ა

თემურ-ლენგი 1405 წელს გარდაიცვალა. მისი სიკვდილისთანავე უზარმაზარ სახელმწიფოში თავი იჩინა შინაურმა შფოთმა და ანარქიამ. ამით ისარგებლეს მისგან დაპყრობილმა და განაწამებმა ქვეყნებმა, მათ შორის საქართველომაც; თემურის სიკვდილისთანავე ქართველები აჯანყდნენ და მძიმე უღლისაგან თავი გაითავისუფლეს.

მაგრამ საქართველომ სულის მოთქმა ვერ მოასწრო, რომ მომთაბარეთა ახალი შემოსევები განიცადა. მომთაბარეთა შემოსევების პარალელურად მთელი სიძლიერით იჩინა თავი თემურ-ლენგის შემოსევების დამღუპველმა შედეგებმა.

თემურ-ლენგის შემოსევებმა საქართველოს პოლიტიკურსა თუ სოციალურ-ეკონომიურ ცხოვრებას წარუშლელი დაღი დაასვა: საქართველოს ჩამოსცილდნენ მეზობელი ქვეყნები (სომხეთი, შაქი, შირვანი...): საქართველომ დაჰკარგა მნიშვნელოვანი პროვინცია ლორის სახით. „სამასწლოვანი ბრძოლა „ველურ“ მომთაბარეთა წინააღმდეგ ბოლოს და ბოლოს საქართველოს (კავკასიის) დამარცხებით დამთავრდა. დავით აღმაშენებლის პოლიტიკური წამოწყება მოშალა. საქართველომ ვერ განახორციელა დიდი ამოცანა კავკასიის გაერთიანებისა. მოძმე მეზობელი ქრისტიანული ქვეყნები (სომხეთი, ალბანეთი) მან საბოლოოდ დაკარგა და მოზღვავებულ მომთაბარეთა აგრესიის პირ-

---

[1] ვ. გაბაშვილი, ქართული ფეოდალური წყობილება XVI–XVII სს., გვ. 142.

ისპირ მარტო აღმოჩნდა. მიწისმფლობელობისათვის მებრძოლმა „ველურ"-მომთაბარეებმა მაჰმადიანობა თავის ალმად აღიარეს და „გიაურთა" (ქრისტიან მიწისმფლობელთა) წინააღმდეგ ბრძოლა „საღმრთო საქმედ" გამოაცხადეს. თემურ-ლენგი ამ „მაჰმადიანური" პოლიტიკის თანამიმდევრული გამტარებელი იყო"[1].

თემურ-ლენგის შემოსევების შედეგად განადგურდა ქალაქები და სოფლები, დანგრეული და მიწასთან გასწორებული იქნა საერო და სასულიერო ნაგებობანი, გაპარტახდა ბაღ-ვენახები, ნიგვზის ხეები.

ქალაქებისა და დაბების განადგურებამ გამოიწვია ვაჭრობა-ხელოსნობის დაცემა.

საქართველოში მომრავლდა ნაციხარ-ნასოფლარ-ნაქალაქარები.

თემურ-ლენგის შემოსევების შედეგად ქვეყნის ეკონომიური ცხოვრების დაქვეითებაზე აშკარად მიუთითებს XV საუკუნის ქართულ საბუთებში ხშირად ხმარებული მანამდე უცნობი ტერმინები: ნაფუზარი[2], ნასახლარი[3], ნასოფლარი[4], ნაქალაქევი, ნავენახევი, პარტახტი[5], ოჴერნი სოფელნი[6], ოჴერქმნილნი[7] და სხვ.

თემურის შემოსევებმა ფიზიკურად გაანადგურა მოსახლეობა[8]. დაირღვა რიცხობრივი თანაფარდობა მებატონეთა და მწარმოებელ მოსახლეობას შორის. დისპროპორცია გლეხთა კლასის ხარჯზე შეინიშნება[9].

---

1 ნ. ბერძენიშვილი, საქართველოს რუსეთთან შეერთების ისტორიული მნიშვნელობისათვის, მნათობი, 6, 1954, გვ. 120, 127.

3 ს. კაკაბაძე, ისტორიული საბუთები, II, ტფილისი, 1913, გვ. 9, 12.

2 ს. კაკაბაძე, ისტორიული საბუთები, III, ტფილისი, 1913, გვ. 43.

4 თ. ჟორდანია, ქრონიკები, II, ტფილისი, 1897, გვ. 197; საქართველოს სიძველენი, ტ. I, ტფილისი, 1899, გვ. II; ს. კაკაბაძე, ისტორიული საბუთები, II, გვ. 4.

5 თ. ჟორდანია, ქრონიკები, II, ტფილისი, 1897, გვ. 238, 336, 339; ს. კაკაბაძე, დასავლეთ საქართველოს საეკლესიო საბუთები, წ. I, ტფილისი, გვ. 18, 19, 22, 24, 29.

6 საქართველოს სიძველენი, III, ტფილისი, 1910, გვ. 561.

7 ს. კაკაბაძე, ისტორიული საბუთები, II, გვ. 4.

8 სამართლიანად შენიშნავს ივ. ჯავახიშვილი, რომ „ქართველი ერის ერთი მთავარი მაშინდელი უბედურებათაგანი თემურ-ლენგის დროს საქართველოს მრავალრიცხოვანი შვილების გაწყვეტა და მთელი სოფლების და ოჯახების ამოხოცვა იყო. ამის ანაზღაურება, ამ საშინელი დანაკლისის შევსება აღარავის ძალუძდა. ამან დააუძლურა ხანგრძლივ საქართველო პოლიტიკურ-კულტურულად და გააღარიბა ეკონომიურად". ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, III, გვ. 174.

9 Н. Бердзенишвили, Очерк из истории феодальных отношений в Грузии, стр. 15.

მწარმოებელი მოსახლეობის შემცირებამ გამოიწვია კლასობრივ
ბრძოლის გამწვავება. მწარმოებელი კლასი ვეღარ აუდიოდა საკუთა
ი თუ უცხო ბატონის სასარგებლოდ დაკისრებული გამოსაღების გა
ხდას[1], მას დაუნჯება-რეპროდუქციისათვის არაფერი რჩებოდა
ხშირდა გლეხთა აყრა-გაქცევა (ბოგანოობა-ხიზნობა...). როგორც
ასწორებულად შენიშნავს ს. ჯანაშია, საქართველოს ცხოვრება საძირ-
ლამდე შეირყა[2]. „სოციალურად ზრდადასრულებული ქართული ფე-
დალური საზოგადოება დაიჩიხა, მას განვითარებისათვის საჭირო პი-
ობები მეტისმეტად შეეზღუდა"[3]. ფეოდალური საწარმოო ძალები
ღარ განვითარდა და ახალიც აღარ შეიქმნა.

XV საუკუნის მთელ სიგრძეზე ქვეყანა სათავადოებით მოიფინა.
ვენ მიერ მოხმობილი წყაროების ცნობებიდან ჩანს საამილახვა-
ოს, როგორც სათავადოს, არსებობა XIV საუკუნის უკანასკნელ მეო-
ხედსა და XV საუკუნის დასაწყისში (მოვიგონოთ, რომ სათავადო-
ბის წარმოშობა-ჩამოყალიბების პროცესი წინა ხანაშია საძიებელი).
XV საუკუნისათვის ძირითადად დამთავრდა ქსნის საერისთაოს სათა-
ადოდ გადაქცევის პროცესი[4]. XIV საუკუნის მეორე ნახევარში და
XV საუკუნის დასაწყისში ყალიბდება საციციანო, როგორც სათავა-
დო[5] და სხვ.

სათავადოების წარმოქმნა ფეოდალური საწარმოო ძალების შემ-
დგომი დეგრადაციის შედეგი იყო[6].

სათავადოების წარმოშობამ განაპირობა ერთიანი საქართველოს სა-
ხელმწიფოს პოლიტიკური დაშლა სამეფო-სამთავროებად, რაც ფორ-
მალურად 1490 წლის დარბაზის გადაწყვეტილებით იქნა დაკანონე-
ბული.

---

[1] საზომ-საწყაოების თვითნებურად გადიდებამ ძალზე უარყოფითად იმოქმე-
და მწარმოებლის მეურნეობაზე; იხ. Н. Бердзенишвили, указ. соч.,
стр. 16, 17.

[2] ს. ჯანაშია, ბარათაშვილთა გენეალოგიისათვის, შრომები, II. 1952,
გვ. 464.

[3] Н. Бердзенишвили, указ. соч., стр. 16, 17.

[4] დ. გვრიტიშვილი, ფეოდალური საქართველოს სოციალური ურთი-
ერთობის ისტორიიდან, თბილისი, 1955, გვ. 68.

[5] დ. გვრიტიშვილი, დასახ. ნაშრ., გვ. 125, 126, 127.

[6] დ. გვრიტიშვილი, დასახ. ნაშრ., გვ. 54, 55.